

# ფ ს ა ლ მ უ ნ ე ბ ი

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 1

1 ნეტარია კაცი,
რომელიც არ მისდევს ულმთოთა რჩევას,
და ცოდვილთა გზას არ ადგას,
არ ზის ავყიათა საკრებულოში; იობ.21,16;34,8. ფს.25,4-5.
2 არამედ უფლის რჯულშია მისი მისწრაფება
და მის რჯულზე ფიქრობს იგი დღედაღამ.
2შჯ.6,7. ისუ ნ.1,8. ფს.18,8;111,1. მალ.3,1-29.

3 და იქნება იგი წყლის ნაკადებთან
დანერგილ ხესავით, თავის დროზე რომ
იძლევა ნაყოფს და ფოთოლი მისი არ დაჭკნება.
და ყოველივეში რასაც იქმს, წარმატებულია.
იერ.17,8. ეზეკ.47,12.

4 ულმრთონი ასე კი არ არიან,
გზეს წააგვანან ქარისაგან აღგვილს. ფს.34,5.
5 ამიტომ ვერ წამოიმართებიან ულმერთონი
სასამართლოში,
ხოლო ცოდვილნი – მართალთა კრებულში.
6 რადგან უფალმა უწყის მართალთა გზა,
ულმრთოთა გზა კი წარიხვეტება. იობ.23,10.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 2

1 რატომ ბობოქრობენ ხალხები,
და ერები ესწრაფიან ამაოებას? ფს.15,8-11. საქ.4,25.

2 ამქვეყნიური მეფეები ამხედრებულან
და შეთქმულან წარჩინებულნი უფლის
წინააღმდეგ,
და მის ცხებულზე გალაშქრებულან;
მათ.12,14;26,3-4.47.57.59-66;27.1-2.11-14. მარ.3,6;11,18. ლუკ.6,11. იოან.3,40.
3 დავგლეჯთ მათს სადავეებს
და მოვიშორებთ მათს ხუნდებსო. იერ.2,20.
4 მკვიდრი ზეცისა გაიცინებს,
უფალი აბუჩად აიგდებს მათ. ფს.36,13;58,9.
5 მაშინ ეტყვის მათ თავისი რისხვით
და თავისი გულისწყრომით შეაძრწუნებს – იერ.30,4-7.
6 „მე ვაკურთხე მეფე ჩემი სიონზე –
ჩემს წმიდა მთაზე.“ ფს.47,3. ებრ.12,22.
7 გაუწყებთ უფლის კანონმდებლობას:
უფალმა მითხრა: „ძე ხარ ჩემი, დღეს გშობე
შენ; საქ.13,33. ებრ.1,5;5,5.
8 მთხოვე და მოგცემ ხალხებს სამკვიდროდ,
ხოლო ქვეყნის კიდეებს – სამკვიდრებლად, ფს.21,28;71,8.
9 შენ დალეწავ მათ რკინის კვერთხით,
მეთუნის ჭურჭელივით დაამსხვრევ.“ ეს.2,10-22;30,14.
10 ახლა კი გონს მოდით მეფენო!
განისწავლენით, ქვეყნის მსაჯულნო!
ზაქ.11,7. გამცხ.2,27;12,5;19,11-21.
11 ემსახურეთ უფალს შიშით
და შეჰღაღადეთ თრთოლვით.
12 ეამბორეთ ძეს, რომ არ განრისხდეს იგი
და არ დაიღუპოთ გზაში,
რადგან მალე აღიგზნება რისხვა მისი.
ნეტარ არს ყველა, ვინც მასზეა მინდობილი.
ფს.27,7;39,9. ეს.30,18. იოან.3,36. გამცხ.6,16.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 3

1 **ფსალმუნი დავითისა. როცა გაურბოდა თავის ძე აბესა-
ლომს.** 2მფ.15.
2 უფალო! როგორ მომრავლდნენ ჩემი მტრები.
ჩემს წინააღმდეგ აღდგა მრავალი. ფს.24,19.
3 ბევრი ეუბნება ჩემს სულს:
„არ არის მისთვის შემწეობა ღმერთისმიერი.“ ფს.34,3.
4 და შენ უფალო, ჩემი ფარი ხარ,
ჩემი დიდება და ამმაღლებელი ჩემი თავის. ფს.7,11.
5 ჩემი ხმით მოვუხმობ უფალს
და ის მიპასუხებს თავის წმიდა მთიდან. ფს.98,5.9.
6 ვწვები, ვიძინებ და ვიღვიძებ,
რადგან უფალი შემწეა ჩემი. ფს.4,9. იგ.სოლ.3,24.

7 ვერ შემაშინებს სიმრავლე ხალხის
გარს რომ მერტყმიან ყოველი მხრიდან. ფს.26,3.
8 აღსდეგ, უფალო, მიხსენი ჩემო ღმერთო,
რადგან შენ ულეწავ ყბებს ყველა ჩემს
მტერს,
ბოროტეულებს უმუსრავ კბილებს. ფს.57,7.
9 უფლისაგან არის ხსნა
და შენი კურთხევა შენს ერზე.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 4

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის საგალობელი, ფსალმუნი.**
2 მიპასუხე, ოდეს მოგიხმობ ჩემი სიმართლის
ღმერთო.
შევიწროების ჟამს შენ მაძლევდი გასაქანს,
შემიწყალე და ისმინე ჩემი ლოცვა. ფს.30,2;70,2.
3 შვილნო კაცისა! როდემდე იქნება
ღირსება ჩემი დამცირებული?
როდემდე გეყვარებათ ამაოება
და ეძიებთ სიყალბეს? ფს.61,10.
4 უწყოდეთ, რომ ამოირჩია ღმერთმა წმიდა:
უფალი ისმენს, ოდეს ვუხმობ მას.
5 ძრწოდეთ და ნუ შესცოდავთ,
გულში იზრახეთ, თქვენს საწოლებში და იყუჩეთ.
2ფს.76,7. ეფს.4,26.
6 შესწირეთ შესაწირავები სიმართლისა
და უფალს მიენდეთ. 2შჯ.33,19. ფს.50,19.21.
7 მრავალნი ამბობენ: „ვინ გვიჩვენებს
სიკეთეს?“
გადმოგვაფინე შუქი შენი სახისა, უფალო! ფს.79,8.20;29,8.
8 შენ მიეცი სიხარული ჩემს გულს უფრო მეტი,
ვიდრე მათია პურის და მაჭრის სიუხვისას. ზაქ.9,17.
9 მშვიდად დავწვები და დავიძინებ,
რადგან შენ, უფალო, მხოლოდ შენ მამყოფებ
უშიშრად. ლევ.25,18-19. იობ.11,18-19. ფს.3,6.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 5

1 **დავითის ფსალმუნი სალამურზე, გუნდის ლოტბარისათვის.**
2 ჩემი ნათქვამი ყურად იღე, უფალო,
ჩასწვდი ჩემს გულისთქმას. ფს.61,1.
3 ისმინე ჩემი ღაღადი, მეუფევ ჩემო

და ღმერთო ჩემო, რადგან შენს მიმართ
ვლოცულობ. ფს.83,4.
4 უფალო! დილდილობით მოისმინე ჩემი ხმა,
დილაადრიან შევემზადები შენთვის და
დაგელოდები. ფს.87,14.
5 რადგან არა ხარ ბოროტების მოყვარული
ღმერთი,
ბოროტება ვერ დაისადგურებს შენთან. ფს.33,17.
6 ვერ დადგებიან ქედმაღალნი შენს წინაშე:
შენ გძულს ყველა, ვინც უსამართლობის
ჩამდენია. ფს.1,13.
7 შენ დაღუპავ სიცრუის მთქმელს;
სისხლისმსმელი და მაოხრებელნი კი წავლენ
შენგან. ფს.9,6;54,24.
8 ხოლო მე შენი უხვი წყალობით
მოვალ შენს სახლში, ვეთაყვანები
შენს წმიდა ტაძარს – შენდამი შიშით. ფს.18,10.
9 უფალო! მატარე შენი სიმართლის გზით ჩემი
მტრების გამო,
გაასწორე შენი გზა ჩემს წინაშე. ფს.24,4-5;26,11.
10 რადგან არ არის ჭეშმარიტება მათ ბაგეებში,
ბილწია მათი შიგნეულობა,
არ არის ჭეშმარიტება მათ ბაგეებში,
მათი ხორხი – ღია საფლავია,
მათი ენები ქლესაობენ. ფს.54,22. რომ.3,13.
11 განსაჯე ისინი, ღმერთო,
დაეცნენ თავიანთი ზრახვების გამო;
თავიანთი ცოდვების სიმრავლისათვის
მოიშორე ისინი, რადგან აღსდგნენ შენს
წინააღმდეგ, ფს.82,17.
12 და გაიხარონ, ვინც შენზეა მონდობილი,
იმხიარულონ უკუნისამდე;
და დაიცავ მათ, და გაიხარებენ შენით,
ვისაც შენი სახელი უყვარს. ფს.39,17.
13 რადგან შენ აკურთხებ მართალს, უფალო;
შენი წყალობით შემოსავ, როგორც ჯავშნით. ფს.102,4.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 6

1 **რვასიმიან საკრავზე საგალობელი, გუნდის ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.** ფს.11,1.
2 უფალო! შენი გულისწყრომით ნუ მამხილებ
და შენი რისხვით ნუ დამსჯი. ფს.37,2.
3 შემიწყალე, უფალო, რადგან უძლური ვარ;

განმკურნე უფალო, რადგან შეძრწუნდნენ ჩემი ძვლები. ფს.50,10.
4 ჩემი სულიც შეძრწუნებულია
და შენ, უფალო, როდემდე? . . . ფს.12,2-3.
5 შემობრუნდი, უფალო, გადაარჩინე ჩემი სული,
მიხსენი შენი წყალობისათვის.
6 რადგან არ არის შენი გახსენება სიკვდილში;
ვინღა შეგასხამს ქვესკნელიდან ქება-დიდებას? ფს.29,10;43,25.
7 მოვიქანცე ჩემი ვაებით, ყოველღამ ვბან ჩემს საწოლს,
ცრემლებით ვალბობ ჩემს სარეცელს.
8 დაიშრიტა წუხილით ჩემი თვალი,
გადმომცვივდა ყოველთა მტერთა გამო. იობ.17,7. ფს.30,10.
9 განმშორდით ყოველნი, მომქმედნი უსამართლობისა,
რადგან ისმინა უფალმა ჩემი გოდების ხმა. მათ.7,23.
10 ისმინა უფალმა ჩემი ვედრება;
უფალი შეიწყნარებს ჩემს ლოცვას. ფს.7,23.
11 გაწბილდებიან და საშინლად შეძრწუნდებიან
ყოველნი მტერნი ჩემნი;
უკუიქცევიან და შერცხვებიან მეყსეულად. ფს.34,4.

# ფსალმუნი 7

1 **გალობა დავითისა, ქუშ ბენიამინელის გამო რომ უმღერა უფალს.** 1მფ.24,10.
2 უფალო, ღმერთო ჩემო! შენზე ვარ მინდობილი.
მიხსენი ყველა მდევნელისაგან და გადამარჩინე. ფს.20,16.
3 რათა არ დაგლიჯოს, ვითარცა ლომმა,
სული ჩემი, დალეწოს და არ იყოს მხსნელი. ფს.9,30.
4 უფალო, ღმერთო ჩემო! თუ რამ გავაკეთე,
თუ უსამართლობა გამოვიდა ჩემი ხელიდან, 2მფ.16,7-8. იობ.31,7.
5 თუ ჩემთვის მშვიდობის მსურველს
ბოროტებით გადავუხადე და გავაგდე თუნდაც
ჩემი მტერი ხელცარიელი,— ფს.37,21. იგ.სოლ.3,29.
6 დაე, დევნოს მტერმა სული ჩემი და წამოეწიოს,
დაე დედამიწაზე დაანარცხოს სიცოცხლე ჩემი
და მტვრად აქციოს ღირსება ჩემი. ფს.142,3;21,16.
7 აღსდექ, უფალო, შენი რისხვით,
ამაღლდი გულისწყრომით ჩემს მტრებზე,

გამოიღვიძე ჩემთვის სამართალზე,
რომელიც შენ დადე მცნებად. ფს.9,20;93,2.
8 გარს შემოგეხვევა გუნდი ხალხთა,
მის ზემოთ ამაღლდი მწვერვალზე.
9 უფალი განსჯის ერებს.
განმიკითხე, უფალო, ჩემი სიმართლით
და უბიწოებით, რომელიც ჩემშია. ფს.17,21;34,24.
10 შეწყდეს ბოროტება ბიწიერთა, ხოლო მართალი
გაამართლე,
რადგან შენა ხარ გულისა და ზრახვების
შემმოწმებელი, ღმერთო მართალო! ფს.103,35. იერ.11,20.
11 ჩემი ფარი უპყრია ღმერთს, გულმართალთა
მხსნელს. ფს.103,35. იერ.11,20.
12 ღმერთი მართალი მსაჯულია და ღმერთი –
რისხვის მფრქვეველი ყოველდღე. ფს.9,5.
13 მახვილს გალესავს – თუ არ მორჯულდა,
შვილდს მოზიდავს და დაუმიზნებს. 2შჯ.32,41.
14 მომაკვდინებელი იარაღი გაამზადა მისთვის,
ისრებს წარმართავს მდევნელთა მიმართ. ფს.37,3. ეფს.6,16.
15 აჰა, ჩაესახება სიმრუდე,
დაორსულდება უკუღმართობით და შობს
სიცრუეს. იობ.15,35. ეს.59,4,
16 ორმო თხარა და ღრმად ამოკვეთა,
სხვისთვის გაამზადა ორმო და თვითონ
ჩავარდა. იობ.6,27. ფს.9,16.
17 მისი ავგულობა მის თავზე დატრიალდება
და მისი ბოროტება მის თხემზე დაეცემა. 1მფ.25,39. 3მფ.8,32.
18 ვადიდებ უფალს მისი სიმართლით
და ვუგალობებ უზენაესი უფლის სახელს.

## ფსალმუნი 8

1 **გუნდის ლოტბარს გათის საკრავზე, დავითის ფსალმუნი.**
ფს.83,1.
2 უფალო, ჩვენო მბრძანებელო!
რაოდენ დიდია შენი სახელი მთელ ქვეყანაზე,
ცათა ზემოთ სწვდება შენი დიდება. ფს.56,12.
3 ჩვილთა და ძუძუმწოვართა ბაგეებიდან გამართე
ხოტბა,
რათა დაგედუმებინა შენი მტერი და
შურისმგებელი. მათ.21:16;11,5.
4 როცა შევხედავ შენს ცას – შენი თითების
ნამოქმედარს,

მთვარესა და ვარსკვლავებს, რომლებიც
დააფუძნე, დაბ.15,5. ფს.101,26.
5 რა არის კაცი, რით იხსენიებ?
ან ძე ადამიანისა, რომ ყურადღებას აქცევ?
იობ.7,17. ფს.143,3. ებრ.2,6-8.
6 ბევრად არ დაგიმცირებია იგი ანგელოზებზე;
დიდება და ღირსება დაადგი გვირგვინად. ებრ.1,4.
7 გააბატონე იგი შენი ხელის ნამოქმედარზე;
ყოველივე მას დაუმორჩილე. 1კორ.15,27. ეფს.1,22.
8 ყველა პირუტყვი – წვრილფეხა და მსხვილფეხა
და ასევე – ნადირი ველისა; ეს.65,25.
9 ფრინველი ცისა და თევზი ზღვისა,
და წყლის ბილიკებით რომ მოძრაობენ. დაბ.1,28.
10 უფალო, ჩვენო მბრძანებელო!
რაოდენ დიდია შენი სახელი მთელს
ქვეყანაზე.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 9

1 **გუნდის ლოტბარს, ლაბანის სიკვდილზე, დავითის ფსალმუნი.**
2 გადიდებ, უფალო, მთელი გულით,
ვილაპარაკებ შენს სასწაულებს. ფს.137,1;25,7.
3 ვიმხიარულებ და ვილხენ შენით,
ვუმღერებ შენს სახელს, უზენაესო.
4 ოდეს მოიქცევიან ჩემი მტრები უკან,
მარცხს განიცდიან და დაიღუპებიან შენს
წინაშე.
5 რადგან შენ გაარჩიე ჩემი დავა და
სამართალი;
დაბრძანდი ტახტზე, სიმართლის მსაჯულო. ფს.77,12.
6 განრისხდი ერებზე, მოსპე ბოროტი,
მათი სახელი ამოშალე უკუნითი უკუნისამდე. ფს.5,7;33,17.
7 მტერი გაქრა, გაპარტახდა სამუდამოდ
და შენ დაანგრიე ქალაქები,
მათთან ერთად მოისპო მათი ხსენება. დაბ.19,29. ფს.108,15.
8 ხოლო უფალი იარსებებს უკუნისამდე.
მან მოამზადა სამართლისთვის თავისი ტახტი.
ფს.101,13.27;102,19.
9 და ის სიმართლით განსჯის მსოფლიოს,
გაასამართლებს ხალხებს სისწორით. ფს.95,13;97,9.
10 უფალი იქნება ჩაგრულის შემწე
და დასაყრდენი გაჭირვების ჟამს. ფს.31,7;36,39;45,2;90,2.
11 შენ მოგენდობიან შენი სახლის მცოდნენი,

ვინაიდან არ მიატოვებ, უფალო, შენს
მაძიებლებს. ფს.2,12;90,14.
12 უგალობეთ უფალს, სიონის მკვიდრს,
აუწყეთ მისი საქმენი ერებს. ფს.56,10;73,2;75,3.
13 რადგან იძიებს მათ სისხლს, გაიხსენებს
მათ,
არ დაივიწყებს ტვირთმძიმეთა გოდებას.
დაბ.9,5. 2შჯ.32,43. იობ.34,28.
14 შემიწყალე, უფალო,
იხილე ჩემი შეჭირვება ჩემი მტრებისაგან,
აღამაღლე სიკვდილის კარიბჭიდან, ფს.106,18.
15 რათა განვაცხადო ყოველი შენი ქება,
კარიბჭეში სიონის ასულისა,
ვილხინო შენმიერი შველით. 4მფ.19,21. ფს.19,6;34,9.
16 ჩაცვივდნენ ერები თავიანთ ამოთხრილ
ორმოში,
მათ გამზადებულ ბადეში გაება მათი ფეხი.
ფს.7,16. იგ.სოლ.26,27.
17 ცნობილია უფალი, სამართლის მოქმედი,
ბოროტი გაება თავის ხელებით დაგებულ
მახეში.
18 დაუბრუნდებიან ბოროტნი ჯოჯოხეთს,
ყველა ერი, ვინც დაივიწყა ღმერთი. ფს.9,37.
19 სამუდამოდ არ იქნება დავიწყებული ღატაკი,
სამარადისოდ დაკარგული – უპოვართა იმედი.
20 აღსდექ, უფალო, ნუ იმძლავრებს კაცი;
დაე, გასამართლდნენ ერები შენს წინაშე. ფს.7,7.
21 უფალო, შიშის ზარი დაეცი მათ;
დაე, შეიტყონ ერებმა, რომ კაცუნები არიან
ისინი. ფს.58,14.

## (ფსალმუნი 10)

22 რატომ დგახარ, უფალო შორს?
თვალს მარიდებ გაჭირვების ჟამს.
23 ამპარტავნობით დევნის ბოროტი ღატაკს;
შეპყრობილნი იქნებიან მზაკვარობით,
რომელიც განიზრახავს.
24 რადგან ტრაბახობს ბოროტი თავისი სულის
ავხორცობით,
ხოლო ანგარების მოყვარული უარყოფს უფალს. 2შჯ.29,19.
25 ბოროტი თავისი ქედმაღლობით უგულებელყოფს,
მისი აზრით არ არსებობს ღმერთი.
26 გამარჯვებულია მისი გზა ყოველჟამს;

მიუწვდომელია შენი სამართალი მისდამი,
თავის მტრებს სულის შებერვით ამარცხებს. ამოს.6,3.
27 თავის გულში ამბობს: „არ წავბორძიკდები,
თაობიდან თაობამდე არ შემხვდება სიავე“.
1თეს.5,3. გამოცხ.18,7. ფს.29,7.
28 მისი პირი სავსეა წყევლით, თაღლითობით და
სიცრუით;
მისი ენა – სიმრუდე და უკუღმართობაა. იობ.20,12. რომ.3,14.
29 ჩასაფრდება ეზოს უკან,
სამალავიდან მოკლავს უდანაშაულოს,
მისი თვალები საწყლებს უთვალთვალებენ.
30 დაუდარაჯდება საფარში,
როგორც ლომი შამბნარში ჩაუსაფრდება
საწყალს მოსატაცებლად,
მოიტაცებს, ოდეს მოამწყვდევს თავის
ბადეში.
31 მოიღუნება, გაწვება და საწყლებს თავის
ბრჭყალებში მოაქცევს.
32 თავის გულში ამბობს: „დაივიწყა ღმერთმა,
სახე დამალა, რომ არ იხილოს არასოდეს.“
33 აღსდექ, უფალო, ღმერთო, აღმართე ხელი,
ნუ დაივიწყებ ჩაგრულებს. მიქ.5,9.
34 რად უგულებელყო ბოროტმა ღმერთი?
გულში იზრახა, რომ არ მოჰკითხავ. ფს.72,11;93,7.
35 უმზერ შენ, ვინაიდან ხედავ წყენასა და
შევიწროებას,
რათა სამაგიერო გადაუხადო შენი ხელით,
შენ განდობს თავის თავს ჩაგრული,
შენ იყავ ობლის შემწე. ფს.67,6.
36 გადაამსხვრიე ბოროტისა და უკეთურის
მკლავი,
რომ ეძიონ მისი ბოროტება და ვერ იპოვონ.
1მფ.2,31. იობ.38,15.
37 უფალი არის ხელმწიფე უკუნითი უკუნისამდე,
განქარდებიან ხალხები მისი ქვეყნიდან. ფს.145,10.
38 უფალო, მოისმინე მორჩილთა ნატვრა;
შეამზადე მათი გული, მიაპყარ ყური;
39 გაუსამართლე ობოლს და ჩაგრულს,
რომ აღარ დევნონ კაცთაგანი ამ ქვეყანაზე. 2შჯ.10,18.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 10 (11)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.**
უფალზე ვარ მინდობილი;

როგორ ეტყვით ჩემს სულს:
„გადაიხვეწე ჩიტივით თქვენს მთებში. ფს.2,12.
2 რადგან აგერ ბოროტნი მოზიდავენ მშვილდს,
ლარზე მიამაგრებენ ისარს,
რომ სიბნელიდან ესროლონ გულმართლებს. ფს.63,5.
3 თუ საძირკველები დანგრეულია,
მართალმა რა ჰქნას?“ ფს.81,5.
4 უფალი თავის წმიდა ტაძარშია,
ცაშია უფლის ტახტი;
მისი თვალები იმზირებიან,
ქუთუთოები ამოწმებენ ადამის შვილებს.
ფს.2,4. ეს.66,1. მარ.5,34;23,22. საქ.7,49. გამოცხ.4,2.
5 უფალი მართალს გადაარჩენს, ხოლო ბოროტი
და ძალადობის მოყვარული სძულს მის სულს.
დაბ.22,1. ფს.5,5. იაკ.1,12.
6 ნაკვერჩხალს აწვიმებს ბოროტთა ზედა,
ცეცხლსა და გოგირდს;
და ქარბორბალა ხვედრია მათი. დაბ.19,24. ფს.139,11.
7 რადგან მართალია უფალი, უყვარს სიმართლე
გულწრფელი იხილავს მის სახეს. ფს.16,15.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 11 (12)

1 **დავითის საგალობელი რვასიმიან საკრავზე,**
**გუნდის ლოტბარს.** ფს.6,1.
2 მიხსენი, უფალო, რადგან აღარ არსებობს
ღვთისმოსავი,
რადგან გამქრალან ჭეშმარიტნი კაცთა
მოდგმიდან.
3 ტყუილს ეტყვიან ერთიმეორეს,
ქლესა ტუჩებით ორპირულად ლაპარაკობენ; იგ.სოლ.2.16.
4 მოსპობს უფალი ქლესა ბაგეებს,
გოროზად მოლაპარაკე ენებს. 1მეფ.2,3. დან.7,8.25.
5 რომელნიც ამბობენ:
„ჩვენი ენებით ვიმძლავრებთ, ბაგენი ჩვენი
ჩვენთანაა;
ვინ გვიბატონებს?“
6 „ღარიბთა დარბევის და ჩაგრულთა კვნესის
გამო აღვდგები, ამბობს უფალი,
აღმოვუჩენ შველას, ვისაც მახე დაუგეს.“ ეს.33,10.
7 უფლის სიტყვები წმიდა სიტყვებია,
მიწის ქურაში გაწმედილი ვერცხლი,
შვიდჯერ გადახალისებული. ფს.17,31.
8 უფალო, შენ შეინახავ მათ,
დაიცავ ამ თაობიდან უკუნისამდე. საქ.2,40.

9 ირგვლივ ბოროტნი მიმოდიან,
რაკი ამაღლდნენ უღირსები კაცთა მოდგმიდან. იგ.სოლ.28,12.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 12 (13)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.**
2 როდემდე დამივიწყებ, უფალო, სამუდამოდ?
როდემდე იქნები პირშებრუნებული ჩემგან? ფს.41,10.
3 როდემდე ვინახო ზრახვანი ჩემს სულში,
ნაღველი ჩემს გულში ყოველდღიურად?
როდემდე აღზევდება მტერი ჩემზე?
4 მომხედე, მიპასუხე, უფალო, ღმერთო ჩემო!
მოჰფინე სინათლე ჩემს თვალებს,
რომ არ დავიძინო სასიკვდილოდ. ფს.18,9;75,6. იგ.სოლ.29,13.
5 თორემ იტყვის ჩემი მოძულე: „დავძლიე იგი“.
გაიხარებენ ჩემი მტრები, თუ წავბორძიკდი. ფს.25,2.
6 ხოლო მე შენი წყალობის იმედი მაქვს,
შენი შველით იხარებს ჩემი გული;
ვუგალობებ უფალს, ჩემს კეთილისმყოფელს.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 13 (14)

1 **ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.**
თქვა უგუნურმა თავის გულში:
„არ არის ღმერთი.“
გაირყვნენ, სისაძაგლე ჩაიდინეს;
არავინ არის კეთილის მქმნელი. ფს.52. რომ.3,10.
2 უფალმა ზეციდან გადმოხედა ადამიანთა
შვილებს,
რომ დაენახა, თუ არის ვინმე ჭკუათმყოფელი,
ღმერთს რომ ეძიებს, ფს.32,13. რომ.3,11.
3 ყველამ უარყო, ერთიანად საძულველნი
გახდნენ;
არ არის მქმნელი კეთილისა, ერთიც არ არის.
დაბ.8,21. იობ.14,4. რომ.3,12.
4 ნუთუ ვერ შეუგნიათ უკანონობის ჩამდენთ,
ჩემი ხალხის მჭამელთ,
პურს რომ სჭამენ და ღმერთს არ უხმობენ?
რიც.14,9. ფს.78,7. იერ.10,25. მიქ.3,3.
5 იქ შეკრთნენ შიშით, რადგან ღმერთი
მართალთა თაობაშია.
6 თქვენ დასცინეთ რჩევას საწყლისას,
რაკი ღმერთია მისი მფარველი.

7 ვინ მისცემს სიონიდან ისრაელს ხსნას?
ოდეს შემოაქცევს ღმერთი თავის ხალხის
ტყვეობას,
მოილხენს იაკობი, გაიხარებს ისრაელი.
იობ.42,10. ფს.52,7. ეს.35,10. რომ.11,25-27.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 14 (15)

1 **ფსალმუნი დავითისა.**
უფალო! ვინ დაისადგურებს შენს კარავში?
ვინ დამკვიდრდება შენს წმიდა მთაზე? ფს.5,5;23,3. ეს.33,14-15.
2 ვინც უმწიკვლოდ დადის, სიმართლის მოქმედია
და ჭეშმარიტებას ლაპარაკობს თავის გულში.
ფს.18,14. ზაქ.8,16-17.
3 ვინც არავის გასჭორავს თავისი ენით,
ცუდს არ გაუკეთებს მოყვასს
და აუგს არ იტყვის ახლობელზე.
4 ვის თვალშიც დამცირებულია საზიზღარი,
ხოლო ღვთის მოშიშებს პატივსა სცემს;
ვინც დაიფიცებს თავის საზიანოდ და არ
შეცვლის; ლევ.5,4. ფს.18,10.
5 ვინც ფულს ვახშით არ გასცემს
და ქრთამს უდანაშაულოზე არ აიღებს;
ამის მოქმედი არასოდეს წაფორხილდება. გამოს.22,15.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 15 (16)

1 **გალობა დავითისა.**
დამიფარე უფალო, რადგან შენზე ვარ
მონდობილი. ფს.24,20. ებრ.2,13.
2 მე ვუთხარი უფალს: „შენ ხარ ჩემი ბატონი;
ჩემი სიკეთე შენს გარეშე არ არსებობს.“
3 წმიდანებთან, რომლებიც დედამიწაზე არიან
და ძლიერებთან,
– მათთან არის ჩემი ყველა სურვილი. იოან.17,6.11.14.19.
4 დარდი გაუმრავლდეთ,
ვინც უცხო კერპებისკენ ისწრაფის.
მე არ ვასხურებ მათ სისხლიან შესასხურებელს
და არც მოვიტან პირზე მათ სახელს. ლევ.23,13. ეს.1,11.15;42,8.
5 უფალი ჩემი მემკვიდრეობისა და თასის
ნაწილია;
შენს ხელშია ჩემი ხვედრი. 2შჯ.18,1-2. ფს.22,5;72,26. დან.12,13.
6 ჩემი მამულები მშვენიერ ადგილებში მერგო,
სამკვიდროც მოსაწონია ჩემთვის. ისუ.ნ.16,1. ფს.2,8.

7 ვადიდებ უფალს, რომ დამარიგა;
ღამ-ღამობით მწვრთნიან ჩემი გულისთქმანი. ფს.7,10.
8 წარმოვიდგენ უფალს ჩემს პირდაპირ მუდამ,
რადგან ჩემს მარჯვნივ არის, არ დავეცემი.
ფს.108,31. საქ.2,25.
9 ამიტომ გაიხარა ჩემმა გულმა
და ილხინა ჩემმა ღირსებამ;
ჩემი ხორციც მოისვენებს იმედნეულად.
იობ.19,25. ფს.29,13;71,1-20. ეს.26,19.
10 რადგან არ დაუტოვებ ჩემს სულს ჯოჯოხეთს,
გასახრწნელად არ გაიმეტებ შენს წმიდას.
ფს.21,1-8. საქ.2,25-28;13,35.
11 მასწავლე გზა ცხოვრებისა,
სისავსე სიხარულისა შენი სახის წინაშე,
ნეტარება შენი მარჯვენით – უკუნისამდე. ფს.40,13.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 16 (17)

1 **ლოცვა დავითისა.**
ისმინე, უფალო, სიმართლე,
ყური მოაპყარ ჩემს ღაღადს,
გაიგონე ჩემი ლოცვა უბიწო ბაგეებიდან. ფს.5,2.
2 შენგან გამოვა ჩემი სამართალი,
შენი თვალები განჭვრეტენ სწორად. 1მფ.24,16. ფს.42,1.
3 შენ გასინჯე ჩემი გული, მომინახულე ღამით,
გამომცადე, ვერაფერს იპოვი;
არ განუდგება ჩემი პირი განზრახვას
ჩემსას. ფს.7,10.
4 ადამიანურ მოქმედებაში,
შენთა ბაგეთა სიტყვის თანახმად,
თავს ვიცავდი უკუღმართი გზებისაგან. იოან.8,44.
5 გაამაგრე ჩემი ნაბიჯები შენს გზაზე,
დაე, არ გადაუხვიონ ჩემმა ტერფებმა. ფს.65,9.
6 მე მოგიხმობ, რადგან მომისმენ, ღმერთო;
ყური მომაპყარ, მოისმინე ჩემი სიტყვები. ფს.87,3.
7 გვიჩვენე გასაოცარი წყალობა,
დაიმედებულთა მხსნელო მტრებისაგან შენი
მარჯვენით. გამოს.15,6. ფს.30,22.
8 შემინახე თვალის ჩინივით,
შენი ფრთების ჩრდილქვეშ შემიფარე.
2შჯ.32,10-11. ფს.35,8. ზაქ.2,8.
9 ბოროტთაგან, რომელნიც თავს მესხმიან,
მტრებისაგან, გარს რომ მერტყმიან სულის
ამოსახდელად. ფს.117,11.

10 ისინი ქონში ჩაიკეტნენ,
მათი ბაგეები ამპარტავნობით ლაპარაკობენ,
11 ყოველ ნაბიჯზე აწ გარს გვერტყმიან,
გვათვალიერებენ, რათა ძირს დაგვცენ.
12 ისინი წააგვანან ლომს, მსხვერპლზე რომ
ოცნებობს
და ლომის ბოკვერს, საფარში მჯდომარეს. ფს.9,30.
13 აღდექ, უფალო, წინ გადაუდექი, დააჩოქე,
გადაარჩინე ჩემი სული ბოროტისაგან შენი
მახვილით.
14 იმ კაცებისაგან – შენი ხელით, უფალო,
ამქვეყნიური კაცებისაგან, რომელთაც წილი
სიცოცხლეში აქვთ, რომელთა მუცლებს
ავსებ შენი საგანძურებიდან;
რათა გაძღნენ მათი შვილები
და ნარჩენი თავიანთ ბავშვებს დაუტოვონ. ლუკ.16,25.
15 მე სიმართლით ვიხილავ შენს სახეს,
გავძღები გამოღვიძებისას შენი სახების
მზერით. რიც.12,8. ფს.10,7.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 17 (18)

1 **გუნდის ლოტბარს. უფლის მორჩილი დავითისა, რომე-
ლმაც წარმოთქვა უფლის მიმართ სიტყვანი ამ გალობისა იმ
დღეს, როცა უფალმა გადაარჩინა ყველა თავისი მტრისა და
საულის ხელთაგან.** 2მფ.22.
2 და თქვა:
შეგიყვარებ უფალო, სიმტკიცევ ჩემო.
3 უფალო, კლდევ და სიმაგრევ ჩემო
და მხსნელო ჩემო, ღმერთო ჩემო,
– ჩემი კლდე ხარ, თავშესაფარი.
ფარო ჩემო და დამხმარეო, საყრდენო ჩემო.
დაბ.15,1. 2შჯ.32,4. 1მფ.2,1.10. ფს.70,3-4. ფს.70,3-4. ფს.143,1. ებრ.2,13.
4 ქებულია, ვიძახი, უფალი,
და მტრებისაგან გადამარჩენს. გამცხ.5,12.
5 გარს შემომერტყა სიკვდილის ხვია
და შემაძრწუნეს ნაკადებმა უკუღმართეებმა. ფს.114,3. საქ.2,24.
6 შუა მოვექეც ბორკილებში ჯოჯოხეთისა
და წინ სიკვდილის ხაფანგები გადამეღობა.
7 გაჭირვებაში ვუხმობდი უფალს
და ღმერთსა ჩემსა მოვუწოდებდი.
ისმინა ხმა ჩემი თავისი სამხილიდან
და მისწვდა მის ყურს ჩემი ღაღადი. იგ.სოლ.14,27.
8 შეძრწუნდა და შეირყა დედამიწა,
შეკრთნენ მთათა ფუძენი;

შეძრწუნდნენ, რადგან განრისხდა იგი. ფს.67,9. მათ.27,45-51.
9 აღმოხდა კვამლი მისი რისხვისა,
ცეცხლი მომსვრელი მის ბაგეთაგან,
ნაკვერჩხლები აღმოენთნენ მისგან. გამოს.19,18.
10 დახარა ცანი და გარდმოვიდა,
და მის ფეხთა ქვეშ – ნისლი უკუნი. ფს.143,5.
11 ქერუბიმებზე ამხედრდა და გაფრინდა,
და გაეშურა ქარის ფრთებით. ფს.98,1.
12 წყვდიადი თავის საფარად აქცია,
გარემო მისი – საბურველად,
მძიმე ღრუბლები, სიბნელე წყლისა. 2შჯ.4,11. ფს.96,2.
13 მისი პირის ბრწყინვალებით გაიფანტნენ
ღრუბლები, სეტყვა და ნაკვერჩხლები. გამოს.9,23. ფს.96,3.
14 და დაიგრგვინა უფალმა ზეცაში,
და ზეციერმა გამოსცა ხმა
თავისი სეტყვით და ნაკვერჩხლებით. ფს.28,3.
15 გაუშვა ისრები და მიმოფანტა,
ელვანი მრავალნი – და განაბნია. ისუ.ნ.10,10. ფს.143,6.
16 და გამოჩნდნენ წყარონი წყალთა
და გაშიშვლდნენ ფუძენი სამყაროსი
შენს მრისხანე დაძახილზე, უფალო,
შენი პირის ქარის ქროლვაზე.
17 გამომიწოდა სიმაღლიდან, ამომიყვანა;
მრავალ წყალთაგან გამომიხსნა. ფს.31,6;56,4;143,7.
18 დამიხსნა ძლიერი მტრისაგან
და მოძულეთაგან ჩემთა, ჩემზე ძლიერნი რომ
იყვნენ. ფს.68,15.
19 აღდგნენ ჩემს წინააღმდეგ ჩემი გაჭირვების
ჟამს,
და უფალი იყო ჩემი საყრდენი. ფს.30,9;117,5.
20 გამომიყვანა გაშლილ სივრცეზე, მიშველა,
რადგან ვუყვარვარ მე. 2მფ.15,26. ფს.90,15.
21 მიზღო უფალმა ჩემი სიმართლით,
ჩემთა ხელთა სიწმიდის კვალობაზე
დამაჯილდოვა. იობ.22,30. ფს.7,9.
22 ვინაიდან მივყვებოდი უფლის გზებს
და არ ვცოდავდი ღმერთის წინაშე;
23 ვინაიდან ჩემს თვალწინაა ყველა მისი
მცნება
და მისი კანონებიდან არ გადამიხვევია. 3მფ.14,8;15:5.
24 უცოდველი ვიყავი მის წინაშე
და თავს ვიცავდი შეცოდებისგან. ფს.14,2.
25 და მომიზღო უფალმა ჩემი სიმართლით,
ჩემთა ხელთა სიწმიდის კვალობაზე მის
თვალთა წინაშე.

26 გულმოწყალეს წყალობით ექცევი,
გულმართალს – გულმართლად.
27 ჭეშმარიტს ჭეშმარიტად ექცევი,
უკუღმართს – უკუღმართად;
28 რადგან საწყალ ხალხს იხსნი
და მედიდურ თვალებს ამდაბლებ. 1პეტ.5,5.
29 ამიტომ ანთებს ჩემს ლამპარს უფალი;
ჩემი ღმერთი სინათლედ მიქცევს სიბნელეს.
იობ.18,6;29,3. ფს.96,11.
30 შენით ვამარცხებ ლაშქარს
და ჩემი ღმერთის შეწევნით გადავევლები
გალავანს. ფს.59,14.
31 უმწიკვლოა გზა ღმერთისა, ხალასია სიტყვა
უფლისა;
ფარია იგი ყველასათვის,
ვინც მას მიენდობა. ფს.118,140. იგ.სოლ.30,5.
32 რადგან ვინ არის ღმერთი, გარდა უფლისა?
ანდა ვინ არის ბურჯი, გარდა ჩვენი
ღმერთისა? 1მფ.2,2.
33 ღმერთი მიმატებს ძალას
და სწორ გზას მაძლევს.
34 ჩემს ფეხებს ირმისას ამსგავსებს
და ჩემს სიმაღლეებზე მაყენებს. ამბ.3,19.
35 ომს ასწავლის ჩემს ხელებს
და რვალის მშვილდს ადრეკინებს ჩემს
მკლავებს. ფს.143,1.
36 მომეცი ფარი შენი ხსნისა
და შემეწიე შენი მარჯვენით!
განმადიდე შენი წყალობით! ფს.70,19.
37 გამიფართოვე ნაბიჯი ჩემს ქვეშ
და ჩემი კანჭები აღარ წაბორძიკებულან. იგ.სოლ.4,12.
38 დავედევნები ჩემს მტრებს და წამოვეწევი
და არ დავბრუნდები ვიდრე არ მოვსპობ.
39 დავამარცხებ და წამოდგომას ვეღარ
შეძლებენ,
ჩემთა ფეხთა ქვეშ განირთხმებიან. ფს.109,1.
40 და შენ შთამბერე ძალა საომრად,
მოდრიკე ჩემზე აღმდგარნი ჩემს ფეხქვეშ. 1მფ.2,4.
41 ჩემს მტრებს ზურგი შენ აბრუნებინე ჩემგან
და მე ამოვწყვეტ ჩემს მოძულეებს. გამოს.23,37.
42 იღაღადებენ და მშველელი არ ეყოლებათ უფლის
მიმართ
– და არ უპასუხებს. იობ.27,9.
43 გავაცამტვერებ, როგორც ქარი მტვერს,
გავთელავ, როგორც ტალახს ქუჩაში. ეს.10,6. ზაქ.10,5.

44 მიხსენი ხალხის დავისაგან,
დამაყენე ერთა უფროსად,
ხალხი, რომელსაც არ ვიცნობდი, მემსახუროს. ეს.52,15;55,5.
45 ყურის მოკვრითაც მორჩილნი გახდებიან ჩემს
წინაშე,
უცხო ტომები პირფერულად მომეპყრობიან.
46 უცხო ტომები გაილევიან
და ათრთოლდებიან თავიანთ სიმაგრეებში.
47 უკვდავია უფალი და დიდებულია სიმაგრე
ჩემი!
და ამაღლდება ღმერთი – ჩემი მშველელი. 2შჯ.32,40.
48 ღმერთი, რომელიც შურს იძიებს ჩემთვის
და მიმორჩილებს ერებს. ფს.46,4.
49 ჩემო მხსნელო მტრებისაგან!
შენ ამამაღლე მათზე, ვინც აღმდგარია ჩემს
წინააღმდეგ!
და უკეთური კაცისაგან მიხსენი.
50 ამისთვის გადიდებ ერებში, უფალო,
და შენს სახელს ვუგალობებ. ფს.56,10. რომ.15,9.
51 ამრავლებს შველას მეფისათვის
და წყალობას თავისი ცხებულისათვის
– დავითისა და მისი მოდგმისთვის
– უკუნითი უკუნისამდე.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 18 (19)

1 **გუნდის ლოტბარს დავითის საგალობელი.**
2 ცანი ღაღადებენ ღმერთის დიდებას
და მისთა ხელთა ნამოქმედარს გვამცნობს
სამყარო. ფს.96,6.
3 დღე დღეს გადასცემს სიტყვას,
ღამე კი ღამეს უმხელს აზრს.
4 არც მეტყველია და არც ნათქვამი,
სადაც მათი ხმა არ ისმოდეს. ფს.8,2.
5 მთელი დედამიწის ზურგზე გადის მათი ხაზი
და სამყაროს კიდეებამდე აღწევს მათი
სიტყვები;
მზეს დაუდგა კარავი მათში. იერ.31,39. რომ.10,18.
6 და ის ვითარცა ნეფე, გამოდის საქორწინო
გავალაკიდან;
გმირივით ხარობს გმირი გარბენას გზისას. იგ.სოლ.3,11.
7 ცათა კიდიდან არის მისი აღმოსავალი
და მისი ბრუნვა – მათ კიდეებამდე,
და ვერაფერი ემალება მის მხურვალებას.

8 რჯული უფლისა სრულყოფილია, სულს
განამტკიცებს;
მცნება უფლისა ჭეშმარიტია, გააბრძენებს
გულუბრყვილოებს. ფს.36,31;118,130.
9 მართებულია უფლის ბრძანებანი, გულს
ახარებენ;
მცნება უფლისა სპეტაკია, შუქს აძლევს
თვალებს. ფს.11,7.
10 შიში უფლისა წმიდა არის, მარადიული.
უფლის განსჯანი – ჭეშმარიტნი, მართალნი
ერთობ. ფს.33,12.
11 სასურველნი არიან ოქროზე და თვით
ბაჯაღლოზე მეტად
და უტკბილესნი თაფლისა და გოლეულისა.
ფს.118,72.127. იგ.სოლ.8,10-11.19.
12 და შენი მორჩილი მათით არის განათლებული;
დიდია საზღაური მათი დაცვისათვის.
13 ვინ იგულისხმა – ჰყოს შეცდომანი?
განმწმინდე მე დაფარულთაგან. ლევ.4,2.
14 ბოროტთაგანაც განაშორე მორჩილი შენი,
რათა არ გაბატონდნენ ჩემზე;
მაშინ უმწიკვლო შევიქმნები
და თავს დავაღწევ დიდ ცოდვას. ფს.118,133. რომ.6,12,14.
15 დაე იყოს შენთვის სასურველი სიტყვანი ჩემი
პირისა
და ზრახვანი ჩემი გულისა, უფალო,
ბურჯო და დამხსნელო ჩემო. ფს.50,17;103,34. ეს.59,20.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 19 (20)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის საგალობელი.**
2 გიპასუხოს შენმა უფალმა გაჭირვების დღეს,
აგამაღლოს შენ, იაკობის ღმერთის სახელმა. ფს.45,8.
3 გამოგიგზავნოს შემწეობა საწმიდრიდან.
და სიონიდან შეგამაგროს შენ.
4 გაიხსენოს ყველა შენი შესაწირავი
და მსუყედ ექმნეს ყოვლად დასაწველი შენი.
5 მოგცეს შენ შენი გულისამებრ
და აგისრულოს ყოველი შენი განაზრახი. ფს.20,3.
6 ვიმხიარულებთ შენი შველით
და ღმერთის სახელით დროშას ავაფრიალებთ;
ყველა შენი სათხოვარი შეგისრულოს უფალმა. ფს.59,6.

7 ახლა მივხვდი, რომ იხსნა უფალმა ცხებული
თვისი,
თავისი წმიდა ზეციდან უპასუხებს მას
თავისი მხსნელი მარჯვენის ძლიერებით. ფს.20,9;88,21.
8 ზოგნი ეტლებით და ზოგნი ცხენებით,
ჩვენ კი ჩვენი ღმერთის სახელს ვიხსენებთ.
2შჯ.20,1. 2ნშტ.32,8. მიქ.4,5.
9 ისინი მოიდრიკნენ და დაეცნენ,
ჩვენ კი წამოვდექით და წელში გავიმართეთ.
10 უფალო, გვიხსენი.
დაე, მეუფემ შეგვისმინოს ჩვენი მოხმობის დღეს.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 20 (21)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის საგალობელი.**
2 უფალო, შენი სიძლიერით იხარებს მეფე
და შენი შველით მოილხენს მეტად. ფს.19,6.
3 შენ შეუსრულე მას გულის ნატვრა
და სათხოვარი მისთა ბაგეთა არ უკუაგდე. 3მფ.3,9. ფს.36,4.
4 კეთილი კურთხევანი,
თავზე დაადგი გვირგვინი წმიდა ოქროსი. ფს.131,18.
5 სიცოცხლე გთხოვა და მიეცი მას,
დღეგრძელობა უკუნითი უკუნისამდე. ფს.60,6-7.
6 დიდია ღირსება მისი შენი შემწეობით,
დიდება და დიდმშვენიერება მიანიჭე მას.
7 შენ უბოძე მას კურთხევანი სამარადჟამოდ,
ალხინე იგი სიხარულით შენს წინაშე. ფს.15,11;44,8;71,1.
8 რადგანაც მეფე მინდობილი არის უფალზე
და ზეციერის მოწყალებით არ დაეცემა. ფს.2,12;15,8.
9 შენი ხელი მისწვდება ყველა მტერს შენსას,
მარჯვენა გაანადგურებს შენს მოძულეებს.
10 ცეცხლოვან თონეს დაამსგავსებ
მათ შენი რისხვის ჟამს;
უფალი თავისი რისხვით დასწვავს,
ხოლო ცეცხლი შთანთქავს მათ.
11 შენ მათ ნაშიერს წარხოც ქვეყნიდან
და მათ მოდგმას ძეთაგან კაცთა.
12 რადგან სიავე განიზრახეს შენს წინააღმდეგ,
ბოროტს ზრახვიდნენ და ვერ შეიძლეს,
13 ვინაიდან შენ უკუშეაქცევ მათ,
შენს მშვილდს მიმართავ მათი სახისაკენ. ფს.7,13;17,41.
14 ამაღლდი შენი ძალით უფალო;
ჩვენ ვუმღერებთ და ვუგალობებთ შენს
ძლიერებას.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 21 (22)

1 **გუნდის ლოტბარს, ცისკრის აღმობრწყინებისას, დავითის ფსალმუნი.**
2 ღმერთო ჩემო! ღმერთო ჩემო! რად მიმატოვე?
შორს არის ჩემი შველისაგან
სიტყვები ჩემი ღაღადისისა. ეს.52,14. მათ.27,46. მარ.15,34. ებრ.5,7.
3 ღმერთო ჩემო! მოგიხმობ დღისით და არ მიპასუხებ,
ღამით – და არ არის სიმშვიდე ჩემთვის. ფს.98,3.
4 შენ კი, წმიდაო,
მკვიდრობ ისრაელის ხოტბათა შორის. ფს.98,3.
5 შენით იმედოვნებენ ჩვენი მამები,
იმედოვნებდნენ და იხსენი კიდეც.
6 შენ გევედრებოდნენ და გადარჩნენ;
შენით იმედოვნებდნენ და არ გაწბილდნენ. მსჯ.3,9.
7 მე კი მატლი ვარ და არა კაცი,
საძრახისი ადამიანთა და საძულველი ერისა.
8 ყველა, ვინც მხედავს, მე დამცინის;
მქირდავენ და თავს გააქნევენ. ამბობენ:
9 „ღმერთზე მინდობილს იგი დაიხსნის,
ის გადაარჩენს, თუ ნებავს იგი." მათ.27,43.
10 რადგან შენ გამომიყვანე დედის მუცლიდან,
დამამშვიდე დედის მკერდზე.
11 შენით ვიმედოვნებდი დაბადებიდან;
დედის მუცლიდან შენ ხარ ჩემი ღმერთი.
12 ნუ განმშორდები, რაკი ახლოა უბედურება,
ხოლო შემწე არავინ არის.
13 ირგვლივ მომადგნენ მე მოზვერნი აურაცხელნი,
ბაშანის ხარებმა რკალი შემომარტყეს. ეზეკ.39,18. ამოს.4,1.
14 პირი დააღეს ჩემს წინააღმდეგ, ვითარცა ლომმა,
მსხვერპლს დადევნებულმა და მბრდღვინავმა.
იობ.16,10. მათ.27,22. 1პეტ.5,8.
15 ვითარცა წყალი დავიღვარე
და დაიშალნენ ჩემი ძვლები;
ცვილს დაემსგავსა ჩემი გული,
დადნა ჩემს გვამში. ფს.67,3. ლუკ.22,44.
16 გამოიფიტა ჩემი ძალა, ვითარცა თიხა;
ენა სასაზე მიმეკრა
და მიმიყვანა სიკვდილის პირას. იობ.29,10. ფს.31,4.
17 რადგან გარს შემომეხვივნენ მე ძაღლები,
ბოროტთა ხროვა წრედ შემომერტყა ლომთა მსგავსად

ჩემი ხელ-ფეხის გასაგმირავად.
ეს.53,7. ზაქ.12,20. ლუკ.24,39. იოან.20,25. გამცხ.22,15.
18 მთელი ჩემი ძვლები დაითვლება;
ისინი მიჭვრეტენ ნიშნის მოგებით. ფს.34,21.
19 ჩემს სამოსელს ინაწილებენ
და წილს ყრიან ჩემს კვართზე.
მათ.27,35. მარ.15,24. ლუკ.23,34. იოან.19,23-24.
20 და შენ, უფალო, ნუ დამშორდები;
სიმძლავრევ ჩემო, ჩემდა შემწედ გამოეშურე.
ფს.34,17. ზაქ.13,7.
21 გადაარჩინე ჩემი სული მახვილისაგან
და ძაღლისაგან სული ჩემი, მარტოდ შთენილი.
ფს.34,17. ზაქ.13,7.
22 მიხსენი ლომის ხახისაგან
და მარტორქისგან გადამარჩინე. 2ტიმ.4,17.
23 ჩემ ძმებს მოვუთხრობ შენს სახელზე,
კრებულთა შორის შეგაქებ შენ. იოან.20,1. ებრ.2,12.
24 უფლის მოშიშნო, ადიდეთ იგი;
პატივი სცეს იაკობის მთელმა მოდგმამ
და ეშინოდეს მისი ისრაელის მთელ მოდგმას. ფს.18,10;113,19.
25 რადგან არ დაამცირა მან
და არ უგულებელყო ტანჯვა გლახაკისა,
და არ მოარიდა პირი თავისი,
და უსმინა მას, როცა მოუხმობდა. ებრ.5,7.
26 შენს გამოა ჩემი ხოტბა მრავალ კრებულში,
შენთა მოშიშთა წინაშე გადავიხდი აღთქმულს. ფს.49,14.
27 ჭამონ ღატაკთ და დანაყრდნენ,
ადიდონ უფალი მისმა მაძიებლებმა;
სამარადჟამოდ იცოცხლონ თქვენმა გულებმა.
ფს.68,33. ეს.65,13. მათ.5,5-6.
28 გაიხსენებენ და უფალთან დაბრუნდებიან
ქვეყნიერების ყველა კიდენი,
და თაყვანს სცემს ყველა ტომი ხალხებისა. ფს.7,11.
29 რადგანაც უფალს შვენის მეფობა
და ის არის ხალხთა მბრძანებელი ზაქ.14,9.
30 ჭამს და თაყვანს სცემს ამ ქვეყნის ყველა
გათქვირებული,
მის წინაშე ქედს მოიხრის ყველა,
ვინც მტვრად უნდა იქცეს,
ვისაც არ ძალუძს თავისი სულის გადარჩენა.
31 შთამომავლობა ემსახუროს მას;
მოუთხრობს თაობებს უფლის შესახებ. ეს.53,10.
32 მოვლენ და მოუყვებიან მის სიმართლეს
ხალხს,
ახალშობილს, რაც მოიმოქმედა უფალმა.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 22 (23)

1 **საგალობელი დავითისა.**
უფალი ჩემი მწყემსია,
არაფერი არ მომაკლდება. დაბ.43,15. ფს.33,11;79,2. ეს.40,11. იერ.23,4. ეზეკ.34,11-12.23. იოან.10,11. 1პეტ.2,25. გამცხ.7,17.
2 ხასხასა მოლზე დამასვენებს
და წყნარ წყლებზე წამიძღვება მე. ეს.49,10. ეზეკ.34,14. გამცხ.7,17.
3 სულს დამიწყნარებს,
სიმართლის კვალზე დამაყენებს
თავისი სახელის გულისთვის. ფს.5,8;24,11;30,3. იერ.31,25.
4 შავეთის ველზეც რომ ვიარო,
ბოროტებისა არ მეშინია, რადგან შენა ხარ ჩემთან;
მანუგეშებენ შენი კვერთხი და შენი საყრდენი. იობ.3,5;24,17. ფს.26,1;43,20;117,6. ეს.49,2. მიქ.7,14.
5 გააწყე ტაბლა ჩემს წინაშე ჩემს მტერთა თვალწინ,
ზეთი სცხე ჩემს თავს;
სავსეა ჩემი თასი პირთამდე. ფს.91,10;103,15.
6 ასე, სიკეთე და წყალობა დამდევს
კვალდაკვალ მთელი სიცოცხლე
და დავმკვიდრდები უფლის სახლში დღენი მრავალნი.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 23 (24)

1 **საგალობელი დავითისა.**
უფლისა არის ქვეყნიერება და სავსება მისი,
სამყარო და მისი მკვიდრნი. გამოს.9,29. ფს.49,12. 1კორ.10,26.
2 რადგან ზღვებზე დააფუძნა მან იგი
და მდინარეებზე მოაწყო იგი. ფს.135,6.
3 ვინ ავა უფლის მთაზე
ან ვინ დადგება მის წმიდა ადგილზე?
4 ვისაც ხელები სუფთა აქვს და გული სპეტაკი,
ვინც მიუღწეველს არ წაპოტინებია
და ყალბად არ დაუფიცია, ფს.72,13. მათ.5,8.
5 ის მიიღებს კურთხევას უფლისაგან
და წყალობას თავისი მხსნელი ღმერთისაგან. დაბ.12,2.
6 ეს არი თაობა მაძიებელთა,
ვინც მოიძიებს სახებას შენსას, ღმერთო იაკობისა! ფს.21,27;26,8.
7 მაღლა ასწიეთ კარიბჭეებო თქვენი თავები,
და აიწიეთ, კარნო მარადნო,
რომ შემოვიდეს მეფე დიდებისა!

8 ვინ არის ეს მეფე დიდებისა?
უფალი მტკიცე და ძლიერი,
უფალი – ომში ძლევამოსილი. გამოს.15,3.
9 მაღლა ასწიეთ კარიბჭეებო თქვენი თავები,
და აიწიეთ, კარნო მარადნო,
რომ შემოვიდეს მეფე დიდებისა!
10 ვინ არის მეფე დიდებისა?
უფალი ძალთა. ის არის მეფე დიდებისა. ფს.49,1-5. საქ.1,9-11.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 24 (25)

1 **დავითის ფსალმუნი.**
შენსკენ აღვაპყარ, უფალო, სული ჩემი.
2 ღმერთო ჩემო! შენ გესავ,
ნუ შევრცხვები, ნუ იზეიმებს მტერი ჩემზე. ფს.12,4;29,2.
3 ასევე ყველა, ვინც შენით სასოებს, ნუ
შერცხვება.
შერცხვნენ ამაოდ შემცოდველნი. ფს.49,23.
4 შენი გზები მაუწყე, უფალო,
მასწავლე შენი კვალი. გამოს.33,13. ფს.26,11;85.11;142,8.
5 წარმიძღე შენი ჭეშმარიტებით და მასწავლე,
რადგან შენ ხარ ღმერთი ჩემი ხსნისა;
შენ გესავ ყოველდღე. ფს.142,10.
6 გაიხსენე, უფალო, წყალობა შენი
და გულმოწყალება შენი,
რადგან ისინი საუკუნოა. ფს.102,17. ფს.63,15.
7 ცოდვანი ჩემი სიჭაბუკისა
და ბრალი ჩემი არ გაიხსენო;
გამიხსენე შენი გულმოწყალებით,
შენი სიკეთით, უფალო. იობ.13,26. ფს.17,26;91,8.
8 კეთილი არის უფალი და მართალი,
ამიტომ ცოდვილთ აყენებს გზაზე. 2შჯ.32,4. ფს.17,26;91,8.
9 წარუძღვება თავმდაბალთ სამართალში
და თავიანთ გზას ასწავლის მორჩილთ. ფს.48,17.
10 ყველა გზა უფლისა წყალობაა
და ჭეშმარიტება – მის აღთქმათა
და მცნებათა შემნახველთათვის. ფს.25,3. იოან.1,14.
11 შენი სახელისათვის, უფალო, შემინდე ჩემი
შეცოდება,
რადგან დიდია იგი. ფს.22,3;78,9;142,11.
12 ვინ არის კაცი მოშიში ღვთისა?
მას გზას უჩვენებს ამოსარჩევად. ფს.43,25. ფს.18,10.
13 მისი სული კეთილად განისვენებს
და მისი მოდგმა დაიმკვიდრებს ქვეყანას. ფს.36,9.

14 საიდუმლო უფლისა – მოშიშთა მისთა,
და თავის აღთქმას აუწყებს მათ იგ.სოლ.3,22. იოან.7,17;15,15.
15 ჩემი თვალები მიმართულია მუდამ უფლისკენ,
იგი მახისაგან იხსნის ჩემს ფეხებს. ფს.122,1;30,5.
16 გადმომხედე და შემიწყალე მე, ვინაიდან
მარტოდმარტო და ბედუკუღმართი ვარ.
17 განივრცო ტანჯვა ჩემი გულისა,
მიხსენი ჩემი გაჭირვებიდან.
18 შეხედე ჩემს ტანჯვას და დაქანცულობას
და მაპატიე ყველა ჩემი შეცოდება.
19 შეხედე, როგორ გამრავლდნენ ჩემი მტრები
და საშინელი სიძულვილით შემიძულეს მე.
20 შენ დაიფარე ჩემი სული და დამიხსენი,
ნუ შევრცხვები, რადგანაც შენ გესავ.
21 უბიწოებამ და სიმართლემ დამიფაროს მე,
რაკიღა შენი იმედით ვარ. ფს.15,1;85,2. იობ.1,1.
22 იხსენ, უფალო, ისრაელი ყოველი მისი
გასაჭირიდან. გამოს.14,30. ფს.129,8. ფს.59,20.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 25 (26)

1 **დავითისა.**
განმსაჯე, უფალო,
რადგან ვიდოდი ჩემი სიწრფელით,
უფალზე ვიყავ მინდობილი და არ
წავბორძიკდი. ფს.53,3. ფს.7,10;16,3.
2 გამომცადე, უფალო, და შემამოწმე,
ბრძმედში გამოატარე შიგნეულობა და გული
ჩემი.
3 რადგან თვალწინ მიდგას შენი წყალობა
და მივყვებოდი შენს ჭეშმარიტებას. ფს.35,6. 3იოან.3.
4 არ დავმეგობრებივარ სიცრუის მოყვარულთ
და მზაკვრებთან არ მივალ. ფს.1,1. იერ.15,17.
5 შევიძულე კრებული უკეთურთა
ბოროტთა გვერდით არ დავჯდები.
6 ხელებს დავიბან უბიწოებით
და გარს შემოვუვლი შენს სამსხვერპლოს,
უფალო. ფს.72,13.
7 რომ ვიღაღადო მადლობის ხმით
და ყველა შენი საოცრება ვილაპარაკო. ფს.8,2.
8 უფალო, შევიყვარე სავანე შენი სახლისა
და ადგილი – კარავი შენი დიდებისა. ფს.26,4.
9 ნუ მოსპობ ჩემს სულს ცოდვილთა გვერდით
და ჩემს სიცოცხლეს – სისხლის მსმელებთან. ფს.27,3.

10 რომელთაც ხელთ აქვთ ბოროტება
და მათი მარჯვენა სავსეა ქრთამით.
11 ხოლო მე ვივლი უბიწოებით;
მიხსენი მე და შემიწყალე. გამოს.14,30. ეს.59,20.
12 სწორ გზაზე დგას ჩემი ფეხი;
საკრებულოებში ვადიდებ უფალს. ფს.21,23;108,30.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 26 (27)

1 **დავითისა.**
უფალი ჩემი შუქი არის და ხსნაა ჩემი –
ვის შევუშინდე?
უფალი – ზურჯია ჩემი სიცოცხლისა –
ვისგან შევძრწუნდე? იობ.19,22.
2 თუ დამესხმიან თავს ბოროტნი ჩემი სხეულის
შესასანსლად –
მჩაგვრელნი ჩემნი და მტერნი ჩემნი,
თვითონვე წაბორძიკდებიან და დაეცემიან. იობ.19,22.
3 თუნდაც ჯარმა რომ დაიბანაკოს ჩემს
წინააღმდეგ,
არ შეშინდება ჩემი გული;
თუ ომი ატყდა ჩემს წინააღმდეგ,
მაინც იმედი მაქვს. ფს.3,7. იგ.სოლ.28,1.
4 ერთს ვთხოვდი უფალს, ამას ვევედრები:
რომ დავემკვიდრო უფლის სახლში
ჩემი სიცოცხლის მანძილზე,
ვუმზერდე უფლის სიმშვენიერეს
და იმის ტაძარს ვიხილავდე. ფს.30,21;90,1.
5 რადგან შემიფარავს იგი თავის კარავში
გაჭირვების ჟამს,
დამმალავს თავისი კარავის სამალავში,
კლდეზე ამამაღლებს. ფს.30,21;90,1.
6 და ახლა მაღლა ავწევ თავს,
გარს შემოხვეული მტრების მიმართ
და შევწირავ მის კარავში მსხვერპლსა
ქებისა,
ვუმღერებ და ვუგალობებ უფალს. ფს.17,49.
7 ისმინე, უფალო, ჩემი ხმა, როცა მოგიხმობ;
შემიწყალე და მიპასუხე.
8 შენგან ამბობს ჩემი გული: „მოძებნეთ ჩემი
სახე."
შენს სახეს მოვძებნი უფალო.
9 ნუ დამალავ შენს სახეს ჩემგან,
რისხვით ნუ უკუაგდებ შენს მორჩილს

ჩემი შემწე იყავი უწინ, ახლა ხელს ნუ
მკრავ
და ნუ მიმატოვებ, ღმერთო, ჩემო მხსნელო, ფს.68,18;142,7.
10 რადგან დამაგდო ჩემმა დედ-მამამ,
ხოლო უფალი მიმიღებს მე. ფს.49,15.
11 მიწინამძღვრე უფალო, შენს გზაზე
და დამაყენე სწორ კვალზე ჩემი მტრების
გამო. ფს.24,4;55,11;118,33.
12 ნუ გადამცემ ჩემი მტრების სურვილისამებრ,
რადგან აღდგნენ ჩემს წინააღმდეგ ცრუ
მოწმენი
და ბოროტებით სუნთქავენ. ფს.34,11;30,9.
13 რომ არ მერწმუნა ხილვა უფლის სიკეთისა
ცოცხალთა ქვეყანაში. ფს.141,5.
14 მიენდე უფალს, გამხნევდი და გაამაგრე შენი
გული
და გქონდეს უფლის იმედი.
ფს.30,25;61,2. 2შჯ.61,2;129,5. ისუ ნ.25,9. ობდ.2,3.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 27 (28)

1 **დავითისა**.
შენ მოგიხმობ, უფალო, ჩემო ბურჯო!
ნუ დადუმდები ჩემთვის;
ვაი, თუ დადუმდე ჩემთვის
და დავემგვანო საფლავში ჩასულებს. ფს.108,1;87,5.
2 ისმინე ჩემი მუდარის ხმა, როცა მოგიხმობ,
როცა ხელებს ავწევ შენი წმიდა ტაძრისაკენ.
3 ნუ შემაერთებ ბოროტებთან და სიყალბის
მქმნელთან,
რომელნიც მოყვასებთან მშვიდობაზე
ლაპარაკობენ,
გულში კი სიავე უდევთ. ფს.25,9.
4 მიუზღე მათ თავიანთი ნაქნარისამებრ
და თავიანთი ბოროტმოქმედებისამებრ;
მათთა ხელთა გაკეთებულის შესაფერისად
მიუზღე მათ,
გადაახდევინე მათი დამსახურებისამებრ.
იობ.35,11. 2ტიმ.4,14. გამცხ.18,6.
5 რადგან არ ესმით მოქმედებანი უფლისა
და მისთა ხელთა ნასაქმარი.
ის დაანგრევს მათ და აღარ ააშენებს. იობ.22,23. ეს.5,12.
6 კურთხეულ არს უფალი,
რომ შეისმინა ხმა ჩემი ვედრებისა. 1იოან.5,14-15.

7 უფალი ბურჯია ჩემი და ფარი ჩემი.
მისით სასოებს ჩემი გული და დამეხმარა,
და გაიხარებს ჩემი გული
და ჩემი სიმღერით ვიტყვი მის ქებას.
ფს.17,2;26,1;31,10;68,31. ებრ.11,39.
8 უფალი ბურჯია თავისი ხალხისა
და თავისი ცხებულის მხსნელი ფერია. ფს.17,51.
9 იხსენი შენი ხალხი და აკურთხე შენი
სამკვიდრო;
მწყემსე ისინი და მოამაღლე
უკუნითი უკუნისამდე. 2შჯ.9,29. მიქ.7,19.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 28 (29)

1 **დავითისა.**
უძღვენით უფალს, ღვთის შვილებო,
უძღვენით უფალს ქება-დიდება. ფს.67,35. გამცხ.10,3.
2 უძღვენით უფალს მისი სახელის დიდება;
თაყვანი ეცით უფალს წმიდა ბრწყინვალებით. ფს.119,9.
3 ხმა უფლისა წყლებზე;
დიდების ღმერთმა დაიგრგვინა;
უფლის ხმა იყო მრავალ წყალზე. იობ.37,2,5.
4 ხმა უფლისა ძლიერებით,
ხმა უფლისა ბრწყინვალებით. ფს.67,34.
5 ხმა უფლისა დაამსხვრევს ნაძვებს;
და დაამსხვრევს ლიბანის ნაძვებს უფალი. ეს.2,13.
6 და ათამაშებს მათ ხბოსავით,
ლიბანს და სირიონს – მარტორქის შვილის
მსგავსად. 2შჯ.3,9.
7 ხმა უფლისა გაჰკვეთს ცეცხლის ალს. იერ.23,24.
8 ხმა უფლისა უდაბნოს შეარყევს;
შეარყევს უფალი კადეშის უდაბნოს.
9 ხმა უფლისა ნაადრევად მოამშობიარებს
ირმებს
და გააშიშვლებს ტყეებს;
და მის ტაძარში ყოველივე ამბობს დიდებას.
დაბ.6,17. ფს.27,8.
10 უფალი იჯდა წარღვნის დროს
და დაჯდება უფალი ხელმწიფედ უკუნისამდე.
11 უფალი ძალას მისცემს თავის ხალხს,
უფალი აკურთხებს თავის ხალხს მშვიდობით.
რიც.6,24.6. ფს.27,8.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 29 (30)

1 **ფსალმუნი დავითისა, ქება სახლის განახლებისა.** 2შჯ.20,5.
2 განგადიდებ შენ, უფალო, რადგან მიხსენი
და ჩემზე მტრები არ გაახარე. ფს.35,24.
3 უფალო, ღმერთო ჩემო!
მოგიხმე და შენ განმკურნე მე. ფს.6,3;102,3.
4 უფალო, შენ ამოიყვანე სული ჩემი
ჯოჯოხეთიდან,
და გამაცოცხლე, რომ საფლავში არ
ჩავსულიყავ. ფს.95,13. ამბ.2,5.
5 უგალობეთ უფალს, მისო წმიდებო,
ადიდეთ ხსენება მისი სიწმიდისა. 1ნშტ.16,14. ფს.96,12.
6 რადგან წამიერია რისხვა მისი,
ხოლო სიცოცხლე – მისი სურვილით;
ღამით გლოვა დაისადგურებს და ცისკრის ჟამს
– მხიარულება. ფს.9,6.
7 და მე ვთქვი ჩემი ნეტარების ჟამს: „არ დავეცემი
უკუნისამდე."
8 შენი სურვილით, უფალო, გადაარჩინე ჩემი მთა;
დაფარე შენი სახე და – შევძრწუნდი.
9 შენ მოგიხმობ, უფალო,
და ჩემს ბატონს შევევედრები:
10 „რა სარგებლობაა ჩემს სისხლში,
როდესაც საფლავში ჩავალ?
განა მტვერი შეგასხამს ხოტბას?
განა შენს ჭეშმარიტებას განაცხადებს?
11 უფალო, მომისმინე და შემიწყალე,
იყავი შემწე ჩემი."
12 შენ ჩემი წუხილი ცეკვად მიქციე,
ძაძა გამხადე და სიხარულით შემმოსე.
13 ამისათვის გიგალობებს სული ჩემი
და არ დადუმდება, უფალო, ღმერთო ჩემო!
შენ გადიდებ უკუნისამდე. ფს.15,9.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 30 (31)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.**
2 შენ გესავ, უფალო,
ნურც შევრცხვენილვარ ნურასოდეს;
შენი სიმართლით გამომიხსენი. ფს.2,12;70,1-2.
3 მომაპყარ ყური შენი, სწრაფად გადამარჩინე,
იყავ ჩემთვის კლდე-ბურჯი, ციხე-სიმაგრე
ჩემს დასახსნელად. ფს.17,3.

4 რადგანაც ჩემი კლდე და ბურჯი ხარ;
შენი სახელის გულისათვის გზა მიჩვენე და
გამიძეხი. ფს.22,3.
5 გამომიყვანე მახისაგან, რომელიც ჩუმად
დამიგეს,
რადგან შენა ხარ სიმაგრე ჩემი. ფს.24,15.
6 შენს ხელს შევავედრებ ჩემს სულს.
შენ დამიხსნი, უფალო, ღმერთო ჭეშმარიტო.
გამოს.14,30. ლუკ.23,26.
7 შევიძულე ამაოების დამცველები
და მე მივენდე უფალს. ფს.18,113.
8 ვილხენ და ვიმხიარულებ შენი წყალობით,
რადგან შენ იხილე ჩემი გაჭირვება,
შეიცან ტანჯვა ჩემი სულისა.
9 და არ მიმეცი ხელსა მტრისას;
ფართოდ დაამკვიდრე ფეხნი ჩემნი. ფს.4,2;26,12.
10 შემიწყალე უფალო, რადგან მიჭირს,
დაიშრიტა წუხილით თვალი ჩემი,
სული ჩემი და მუცელი ჩემი. ფს.6,8;87,10.
11 რადგან გაილია ნაღველში ჩემი სიცოცხლე
და ჩემი წლები – გლოვაში.
დაუძლურდა ჩემი ძალა – ჩემი ცოდვებით
და ჩემი ძვლები გაიხრწნა.
12 ყველა ჩემი მტრისაგან შერცხვენილ
შევიქენი
და მეზობლისაგან – მეტად, და საშიში
ნაცნობთათვის;
ვინც კი ქუჩაში დამინახავდა, – გარბოდა
ჩემგან. იობ.19,13. ფს.37,12;43,14;19,7.
13 გულიდან ამომიგდეს, ვითარცა მკვდარი;
დამსხვრეულ ჭურჭელს ვემსგავსებოდი. ეკლ.9,5. ოსე.8,8.
14 რადგან მესმოდა ცილისწამება მრავალთა,
შიში ყოველი მხრიდან, რაჟამს შეითქვნენ
ჩემს წინააღმდეგ, ჩემი სულის ამოხდა
განიზრახეს, ფს.139,7.
15 მე კი შენზე ვარ დაიმედებული, უფალო,
ვთქვი: „შენა ხარ ჩემი ღმერთი." ფს.139,7.
16 შენს ხელთ არის ჩემი დრო-ჟამი.
მიხსენი ჩემთა მდევართა და მტერთა
ხელიდან.
17 უჩვენე შენი ბრწყინვალე სახე შენს
მორჩილს,
გადამარჩინე შენი წყალობით. ფს.79,4.
18 უფალო, ნუ შემარცხვენ,
რადგან შენ მოგიხმობ;

დაე, შერცხვნენ ბოროტნი
და დადუმდნენ ქვესკნელში.
19 დაე, დამუნჯდნენ ცრუ ბაგეები,
რომელნიც უხეშად ლაპარაკობენ მართალზე –
ქედმაღლობით და სიძულვილით.
20 რაოდენ მრავალი გაქვს სიკეთე,
შენთა მოშიშთათვის რომ ინახავ,
შენ მსასოებელთ რომ განუმზადე
ადამის ძეთა წინაშე. ფს.35,6-8.
21 შეიფარე ისინი შენი პირის საფარველქვეშ
ადამიანის ხრიკებისაგან,
დაიცავი ისინი ენით მომხდარი
დავიდარაბისაგან, ფს.26,5;31,7.
22 კურთხეულ არს უფალი, რომ მომივლინა
თვისი საკვირველი წყალობა ალყაშემორტყმულ
ქალაქში. ფს.16,7;59,11.
23 და მე ვფიქრობდი ძრწოლით:
„მოწყვეტილი ვარ შენთა თვალთაგან“,
მაგრამ შენ ისმინე ხმა ჩემი მუდარისა,
როცა მოგიხმე შემწეობისთვის.
24 შეიყვარეთ უფალი, მისნო წმიდანო;
ერთგულს იცავს უფალი
და მრავალკეცად მიუზღავს ამპარტავნებს.
25 გამხნევდით და გული გაიმაგრეთ ყველამ,
ვისაც უფლის მოლოდინი გაქვთ. ფს.26,14.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 31 (32)

1 **მოძღვრება დავითისა.**
ნეტარია, ვისაც ეპატია დანაშაული,
ვისი ცოდვებიც დაიფარა. 2მფ.12,13. რომ.4,7,8.
2 ნეტარია კაცი, ვისაც უფალი ცოდვას არ
ჩაუთვლის
და ვის სულშიც არ არის სიყალბე. ლუკ.18,3. იაკ.2,23. 2კორ.6,19.
3 როდესაც ვდუმდი – გაცვითა ჩემი ძვლები
ყოველდღიურმა გოდებამ ჩემმა. ფს.30,11. იგ.სოლ.17,22.
4 რადგან დღისით და ღამით მძიმდებოდა
შენი ხელი ჩემზე,
სინედლე ჩემი შეიცვალა ზაფხულის გვალვით. ფს.37,3.
5 ცოდვა ჩემი გაუწყე
და ბრალი ჩემი არ დამიმალავს.
ვთქვი: „ვაღიარებ ჩემს ცოდვებს უფლის
წინაშე.“
და შენ მომიტევე დანაშაული ჩემი ცოდვისა.
ლევ.4,20. ფს.37,19;98,8. იგ.სოლ.28.13. მათ.26,28.

6 ამიტომ ილოცავს შენს მიმართ ყველა
წმიდა სვებედნიერ ჟამს;
თუნდ იყოს წარღვნა წყალთა მრავალთა.
ვერ მისწვდება მას. ფს.68,14. ეს.55,6.
7 შენ ხარ მფარველი, გაჭირვებისაგან მიცავ,
ხსნის სიხარული შემომარტყი გარს.
8 გასწავლი შენ და დაგაყენებ სწორ გზაზე,
რომლითაც ივლი, თვალს დავიჭერ შენზე. ფს.24,12.
9 ნუ იქნებით, ვითარცა ცხენი, ვითარცა ჯორი
— უგუნური;
ლაგამი და აღვირია მისი მოსართავი
შესაკავებლად,
რომ შენ არ მოგიახლოვდეს. იგ.სოლ.26,3. იაკ.3,3.
10 მრავალი სატკივარი აქვს ბოროტს,
უფალზე მინდობილი კი წყალობით არის
გარემოცული. დაბ.3,20. ფს.15,4;36,3-5.
11 იხარეთ უფლის მიერ და იმხიარულეთ,
წმიდანებო;
და იზეიმეთ გულით მართლებო. ფს.63,11.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 32 (33)

1 იხარეთ, მართალნო, უფალში;
გულწრფელებს შეშვენით შექება. ფს.31,11;96,12.
2 ადიდეთ უფალი ქნარით,
ათსიმიანი ებნით უგალობეთ მას. ფს.91,4.
3 უგალობეთ მას გალობა ახალი,
უკეთ ააწყეთ ჰანგი მოძახილით. 2მფ.7,28. ფს.145,6.
4 რადგან სწორია სიტყვა უფლისა
და ყოველი საქმე მისი ჭეშმარიტია. 2მფ.7,28. ფს.145,6.
5 უყვარს სიმართლე და სამართალი;
უფლის წყალობით სავსეა ქვეყანა; ფს.118,64.
6 უფლის სიტყვით შეიქმნა ზეცა
და მისი ბაგეების ქარით –
მთელი მისი საკრებულო.
დაბ.1,6-7;2,1. იობ.26,19. იგ.სოლ.9,19. 2პეტ.3,5. ებრ.11,3.
7 შეკრიბა, ვითარცა ტიკში, წყლები ზღვისანი,
საცავებში მოათავსა უფსკრულები. დაბ.1,9. ფს.23,2;10.3.9.
8 ეშინოდეს უფლისა მთელ დედამიწას,
თრთოდეს მისგან ყველა მკვიდრი სამყაროსი. ფს.66,8;65,4.
9 რადგან მან თქვა – შეიქმნა,
მან ბრძანა და – არსებობს. დაბ.1,3.
10 უფალი ჩაშლის ხალხების აზრებს,
გააცამტვერებს ხალხების ზრახვებს, ნეჰ.4,5. იობ.5,12. ეს.8,10.

8 დაიბანაკებს ანგელოზი უფლისა
მის მოშიშთა ირგვლივ და გადაარჩენს მათ. 4მფ.6,17. ფს.90,11.
9 განიცადეთ და ნახეთ, რომ კარგია უფალი;
ნეტარება იმ კაცს, ვინც მასზეა მინდობილი. ფს.2,12. 1პეტ.2,3.
10 მოიშიშეთ უფლისა, წმიდანნო მისნო,
რადგან არა აქვთ შეჭირვება მოშიშთ მისას.
11 ძლიერნი ღატაკდებიან და დაიმშევიან,
ხოლო უფლის მაძიებლებს არავითარი სიკეთე
არ მოაკლდებათ. ლუკ.1,23.
12 მოდით, შვილებო, მომისმინეთ:
უფლის მოშიშებას გასწავლით თქვენ. იგ.სოლ.1,8;16,6.
13 ვინ არის კაცი, რომელსაც სურს სიცოცხლე,
უყვარს დღეგრძელობა სიკეთის სანახავად? 1პეტ.3,10-12.
14 შეიკავე შენი ენა სიბოროტისაგან
და ბაგენი შენნი – ცბიერი სიტყვებისაგან. იობ.27,4.
15 ერიდე ბოროტებას და ჰქმენ კეთილი;
ეძიე მშვიდობა და მიჰყევი მას. ფს.36,27;96,10. ებრ.12,14.
16 უფლის თვალები მიპყრობილია წმიდანებისაკენ
და მისი ყურები – მათი ლოცვისაკენ. ფს.32,18. იობ.3,7.
17 პირი უფლისა – ბოროტმოქმედთა წინააღმდეგ,
რათა წარხოცოს დედამიწიდან მათი
სახსენებელი.
18 მოუხმობენ – და უსმენს უფალი,
და იხსნის ყველა გასაჭირისაგან.
19 ახლოა უფალი გულმოდრეკილებთან
და სულით მორჩილებს იხსნის. ფს.144,19.
20 მრავალი სიავე ხვდება მართალს
და ყველაფრისაგან იხსნის უფალი. 2კორ.1,5.
21 ის იცავს მის ყოველ ძვალს,
მათგან ერთიც არ შეიმუსრება.
22 მოკლავს ცოდვილს ბოროტება,
ხოლო მართლის მოძულენი პასუხს აგებენ.
23 იხსნის უფალი თავის მორჩილთა სულს
და პასუხს არ აგებენ, ვინც მასზეა
მინდობილი. გამოს.14,30. ფს.36,33. ეს.59,20.

## ფსალმუნი 34 (35)

1 **დავითის.**
ედავე, უფალო, ჩემს მოდავეებს,
ებრძოლე ჩემს წინააღმდეგ მებრძოლთ. 1მფ.24,16.
2 მოიმარჯვე ფარი და ჯავშანი
და აღსდექ ჩემდა შესაწევნელად.
3 იშიშვლე მახვილი და გზა გადაუკეტე ჩემს
მდევნელებს:

უთხარი ჩემს სულს: „შენი მხსნელი ვარ.“
4 შერცხვნენ და გაწბილდნენ ჩემი სულის
მაძიებელნი,
უკუიქცნენ და სირცხვილნაჭამი დარჩნენ
ჩემზე სიავის მოფიქრალნი. ფს.39,15-16;69,3-4.
5 შეიქმნენ ვითარცა ჩელხი ქარის წინაშე
და უფლის ანგელოზმა უკუაგდოს ისინი. ფს.1,4;82,14.
6 იყოს მათი გზები ბნელი და მოლიპული
და უფლის ანგელოზი სდევნიდეს მათ.
7 რადგან უმიზეზოდ მომიმზადეს ორმო თავიანთი
ხაფანგით,
უმიზეზოდ არცხვენდნენ ჩემს სულს. იერ.18,20.
8 და ეწიოს მას უბედურება მოულოდნელად
და მახეში, რომელიც მოამზადა, თვითონ
გაებას,
დასაღუპავად ჩავარდეს შიგ; ფს.9,16.
9 ჩემი სული კი იხარებდეს უფლით,
ილხენდეს მისი შემწეობით.
10 ყოველნი ძვალნი ჩემნი იტყვიან:
„უფალო, ვინ არის შენი მსგავსი?
შენ იხსნი საწყალს ძლიერისაგან,
ღარიბს და ლატაკს – მისი მძარცველისაგან.“
გამოს.15,11. ფს.88,7. იერ.10,6.
11 აღსდგებიან ჩემს მიმართ ბოროტი
ცრუმორწმუნენი;
რაც არ ვიცი – იმას მკითხავენ, ფს.26.12. მათ.26,59.
12 სიკეთის წილ ბოროტით მიხდიან,
ჩემი სულის დაობლება სურთ. ფს.37,21. იოან.26,32.
13 ხოლო მე მათი სნეულების ჟამს ძაძებს
ვიცვამდი,
ჩემს სულს მარხვით ვაძაბუნებდი
და ჩემი ლოცვა ჩემთან ბრუნდებოდა.
მათ.10,13. ლუკ.10,6. რომ.13,15.
14 როგორც მეგობრის, როგორც ჩემი ძმის
მიმართ,
ისე ვიქცეოდი;
მგლოვიარე დედასავით თავჩაღუნული
ვიარებოდი.
15 ხოლო ჩემი მარცხის ჟამს ხარობდნენ
და იკრიბებოდნენ ჩემს წინააღმდეგ
სულმდაბალნი და არ ვიცი – რატომ;
სულს მიგლეჯდნენ და არ მეშვებოდნენ.
16 პირფერული მანჭვა – დაცინვით აღრჭენდნენ
კბილებს ჩემს წინააღმდეგ. იობ.16,9.
17 უფალო, რამდენს უყურებ?

დამიბრუნე ჩემი სული მათი
გაპარტახებისაგან,
ლომის ბოკვერებისაგან – მხოლოდშობილი
ჩემი. ფს.21,12. ამგ.1,13.
18 მადლობას გეტყვი დიდ კრებულში,
მირიად ხალხში შეგასხამ ხოტბას. ფს.21,26;39,10.
19 არ გაიხარონ ჩემზე მტრებმა ტყუილუბრალოდ,
ჩემი მოძულენი უმიზეზოდ თვალით ანიშნებენ
ერთიმეორეს. ფს.68,5;118,161. გოდ.3,52. იოან.5,24.
20 რადგან მშვიდობაზე არ ლაპარაკობენ
და ქვეყნიერების მორჩილთა მიმართ
მზაკვრობას ფიქრობენ.
21 ფართოდ გააღეს პირი ჩემზე, თქვეს:
„ოჰო! ოჰო! იხილა თვალმა ჩვენმა." ფს.69,4.
22 შენ ხომ ნახე, უფალო, ნუ დადუმდები,
ღმერთო ნუ განმერიდები მე; ფს.27,1.
23 გამოიღვიძე, გამოიღვიძე განსაკითხავად
ჩემდა,
ღმერთო და უფალო ჩემო, ჩემი დავის
გასარჩევად. ფს.43,24.
24 გამასამართლე შენი სიმართლით
და ნურავინ გაიხარებს ჩემზე.
25 ნუ იტყვიან თავიანთ გულში:
„ოჰო! ასე გვენება!"
ნუ იტყვიან: „ჩავყლაპეთ იგი!"
26 შერცხვნენ და გაწბილდნენ ყველანი,
ვისაც ჩემი ცუდი უხარია,
სირცხვილით შეიმოსონ,
ვინც ჩემთან მედიდურად იქცევა. ფს.131,18.
27 იგალობონ და იმხიარულონ ჩემი სიმართლის
მსურველებმა
და თქვან მარადჟამს: „განდიდდეს უფალი,
მისი მორჩილისთვის მშვიდობის მსურველი." ფს.39,17.
28 და ჩემი ენა იღაღადებს სიმართლეს შენსას
და ქებას შენსას დღენიადაგ.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 35 (36)

1 **გუნდის ლოტბარს, უფლის მორჩილი დავითისა.**
2 ბიწიერება ცოდვილისა ამბობს ჩემს გულში:
არ არის შიში ღმერთისა მის თვალთა წინაშე. რომ.3,18.
3 რადგან ქლესაობს მასთან,
თითქოს ეძებს მის დანაშაულს, რომ შეაძულოს. 2შჯ.29,19.

4 მისთა ბაგეთა სიტყვები სიცრუე და
სიყალბეა,
ჭკუა არ ყოფნის, რომ კეთილი ქმნას.
5 უსამართლობას ფიქრობს თავის სარეცელზე,
უკეთურ გზას ადგება, ბოროტს არ თაკილობს. ფს.56,11.
6 უფალო, ზეცაშია შენი წყალობა,
ჭეშმარიტება შენი – ღრუბლებამდე. ფს.56,11.
7 სიმართლე შენი, ვითარცა მთები უფლისა,
სამართალი შენი – ღრმა უფსკრულივით.
ადამიანსა და პირუტყვს შენ შველი უფალო, რომ.11,13.
8 რადგან ძვირფასია შენი წყალობა, ღმერთო
და ადამის ძენი შენს ფრთათა ქვეშ აფარებენ
თავს. ფს.2,12;56,2.
9 დაპურდებიან შენი სახლის ცხიმით
და შენთა სიტკბოთა ხევიდან შეასმევ მათ. ფს.64,5.
10 რადგან შენთან არის წყარო სიცოცხლისა,
შენი შუქით ვხედავთ სინათლეს. იობ.29,3. იოან.4,10.14. 2კორ.4,6.
11 მოჰფინე წყალობა შენი შენს მაღიარებლებს
და სიმართლე შენი – გულწრფელებს.
12 ნუ მოაღწევს ჩემთან ფეხი ამპარტავნისა
და ხელი ბოროტთა ნუ განმდევნის მე.
13 იქ დაეცნენ მოქმედნი უსამართლობისა,
დავარდნენ და აღარ ძალუძთ წამოდგომა. ფს.26,2.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 36 (37)

1 **დავითისა.**
ნუ შეეხარბები ბოროტმოქმედებს,
ნუ გშურს მათი, ვინც უკანონობას სჩადის.
ფს.72,3. იგ.სოლ.23,17;24,19.
2 რადგან ბალახივით მალე გახმებიან
და მწვანილივით დაჭკნებიან. ფს.102,15.
3 მიენდე უფალს და ჰქმენ კეთილი;
დაემკვიდრე ქვეყანაზე და მწყემსე
სიმართლე. ფს.19,5. ეს.58,14.
4 ისიამოვნე უფლის მიერ
და ის აგისრულებს გულის წადილს. ფს.19,5. ეს.58,14.
5 მიაქციე ღმერთზე შენი გზასავალი,
მიენდე მას და ის აღასრულებს.
6 და გამოიტანს ნათელივით სიმართლეს შენსას
და შენს სამართალს – შუადღესავით. იობ.11,7.
7 დაემორჩილე უფალს და დაელოდე მას.
ნუ შეგშურდება თავის გზაზე წარმატებულის,
კაცისა, რომელიც ბოროტს იზრახავს.

8 მოეშვი მრისხანებას და მიატოვე
გულისწყრომა;
ნუ გამძვინვარდები, ვინძლო არ გაბოროტდე.
ფს.72,3. ეფს.4,26.
9 რადგან ბოროტმოქმედნი ამოწყდებიან
და უფალზე მინდობილნი დაიმკვიდრებენ
ქვეყნიერებას. ფს.24,13.
10 კიდევ ცოტა და აღარ იქნება ბოროტი,
დაუკვირდები მის ადგილს და აღარ იქნება
იგი. იობ.20,9.
11 ხოლო თავმდაბალნი დაიმკვიდრებენ
ქვეყნიერებას
და დაამდებიან დიდი მშვიდობით. მათ.5,5.
12 ცუდი განზრახვა აქვს ბოროტს მართლის
მიმართ
და კბილებს აღრჭენს მის წინააღმდეგ. ფს.34,196. საქ.7,54.
13 უფალი დასცინებს მას,
ვინაიდან, ხედავს რომ მოდის მისი დღე. ფს.2,4.
14 მახვილი იშიშვლეს ბოროტებმა
და მოზიდეს თავიანთი მშვილდი,
რათა ძირს დასცენ ღარიბი და ღატაკი,
მოსპონ გზიანები. რომ.8,36.
15 მათი მახვილი მათსავე გულს განეწონება
და მათი მშვილდი შეიმუსრება. ფს.7,16.
16 მართლის მცირედი სჯობია
ცოდვილთა დიდ სიმდიდრეს. იგ.სოლ.15,16.
17 რადგან მკლავები ცოდვილთა დაიმსხრევიან,
ხოლო მართალთა დასაყრდენი უფალია. ფს.9,36.
18 იცის უფალმა დღენი უცოდველთა,
მათი მემკვიდრეობა უკუნისამდე იქნება,
19 არ შერცხვებიან სიავის ჟამს
და შიმშილის დღეებში დაპურდებიან. იობ.5,20. ფს.32,19.
20 რადგან ბოროტნი დაიღუპებიან
და მტერნი უფლისა, ვით ნასუქი ცხვარნი,
გაქრებიან, კვამლში გაქრებიან,
21 ბოროტი ისესხებს და არ გადაიხდის,
მართალი კი შეიბრალებს და მისცემს.
22 რადგან მის მიერ ნაკურთხნი დაიმკვიდრებენ
ქვეყანას,
მის მიერ დაწყევლილნი კი არ ამოწყდებიან, მათ.25,,34.
23 უფლის მიერ წარიმართება ნაბიჯნი კაცისა,
და მის გზას შეიყვარებს.
24 კიდეც რომ წაბორძიკდეს, არ დაეცემა,
რადგან ღმერთია დასაყრდენი მისი ხელისა. იგ.სოლ.24,16.
25 ყმაწვილი ვიყავი, კიდეც მოვხუცდი

და არ მინახავს მართალი კაცი მიტოვებული
და მისი მოდგმა პურზე ხელგაწვდილი. ფს.108,10.
26 ყოველდღე მოწყალებას გაიღებს
და გაასესხებს, და მისი შთამომავალი
კურთხეულია. იგ.სოლ.11,25.
27 ერიდე ბოროტს და ჰქმენი სიკეთე
და იარსებებ სამარადჟამოდ. ფს.33,15.
28 რადგან უფალი – სამართლის მოყვარულია
და არ მიატოვებს თავის წმიდებს,
სამარადისოდ დაცულნი იქნებიან;
ბოროტთა ნაშიერი კი ამოწყდება. ფს.10,7.
29 მართალნი დაიმკვიდრებენ ქვეყანას
და იარსებებენ მასზე უკუნისამდე. ეს.60,21. დან.7,18.
30 წმიდის ბაგენი სიბრძნეს წარმოთქვამენ
და მისი ენა სიმართლეს ილაპარაკებს.
31 რჯული მისი ღმერთისა – მის გულშია,
არ დაუსხლტება ნაბიჯები. გამოს.19,11. ფს.39,8. ეს.51,7. გალ.3,1-29.
32 ბოროტი უთვალთვალებს წმიდას
და მის მოკვლას აპირებს. ფს.9,29.
33 უფალი არ მიატოვებს მის ხელში
და არ გაამტყუნებს მისი განკითხვის ჟამს. ფს.33,23;108,7.
34 მიენდე უფალს და დაიცავი მისი გზა,
და ის აგამაღლებს, რომ დაიმკვიდრო
ქვეყანა,
და დაინახავ უკეთურთა განადგურებას. ფს.26,14. იგ.სოლ.20,22.
35 მინახავს ბოროტი მძვინვარე – ხესავით
ფესვგადგმული. ეზკ.31,3-14.
36 მაგრამ გადაიარა და აჰა, აღარ არის,
დავეძებ მას – და ვეღარ ვპოულობ. ფს.9,36.
37 დაიცავი უმანკოება და ნახე სისწორე,
რადგან მომავალი ეკუთვნის მშვიდობიან
კაცს. დაბ.39,8,9. 3მფ.8,16.
38 ხოლო ბრალეულნი ერთიანად მოისპობიან,
ბოროტთა მომავალი გადაშენდება.
39 ხოლო წმიდათა შველა უფლისაგან არის,
ის არის მათი მფარველი გაჭირვების ჟამს. ფს.45,2.
40 და დაეხმარა მათ უფალი და დაიხსნის;
დაიხსნის ბოროტთაგან და უშველის,
რადგან მასზე არიან მინდობილნი. ფს.2,12. ლუკ.18,7.8.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 37 (38)

1 **ფსალმუნი დავითისა, გასახსენებელი.** ფს.69,1.
2 უფალო, შენ განრისხებისას ნუ მამხილებ
და შენი რისხვის ჟამს ნუ დამსჯი. ფს.6,2. იერ.10,24.

3 რადგან შენი ისრები ჩემშია განწონილი
და შენი ხელი მამძიმებს მე. იობ.6,4.
4 არ არის ჯანსაღი ადგილი ჩემს სხეულში
შენი რისხვის გამო;
არ არის მშვიდობა ჩემს ძვლებში
ჩემი ცოდვის გამო. ფს.6,3;50,12.
5 რადგან ცოდვანი ჩემნი გასცილდნენ
ჩემს თავს,
მძიმე ტვირთივით დამძიმდნენ ჩემგან.
6 აყროლდნენ, დალპნენ ჩემი წყლულები
ჩემი უგუნურობის გამო.
7 წელში მოვიხარე, ერთობ დავმდაბლდი,
მთელ დღეს ნაღვლიანი დავიარები.
8 რადგან ჩემი წელი გათანგულია სიცხით
და აღარ არის ჯანსაღი ადგილი
ჩემს სხეულში.
9 დავუძლურდი და დავძაბუნდი მეტისმეტად,
ვღრიალებ ჩემი გულის სატკივრით.
10 უფალო, შენს წინაშეა ყველა ჩემი სურვილი
და ჩემი ოხვრაც დაფარული არ არის შენგან.
11 ჩემი გული თრთის, ძალღონე განმიდგა
და თვალთა ჩემთა სინათლე – აღარც ის არის
ჩემთან. იობ.16,16.
12 ჩემი მოყვარულნი და მეგობარნი განერიდნენ
ჩემს წყლულებს,
და ჩემი ახლობლები შორს გამიდგნენ.
იობ.19,14-19. ფს.87,9,19. ლუკ.23,49.
13 მახე დამიგეს ჩემი სულის მაძიებლებმა,
ჩემი სიავის მსურველები ბჭობენ სიცრუეს,
და მთელ დღეს მზაკვრობაზე ფიქრობენ.
2მეფ.16,7-8. ფს.34,4;56,7;70,10.
14 მე კი ვერ ვისმენ, ვითარცა ყრუ
და ვითარცა მუნჯი, პირს რომ ვერ აღებს. ფს.38,3.
15 და დავემგვანე კაცს, რომელსაც არ ესმის
და რომლის ბაგეებსაც არ გააჩნია პასუხი.
მარ.14,60;15,4. 1პეტ.2,23.
16 რადგან შენ გელოდები, უფალო,
შენ უპასუხე, უფალო, ღმერთო ჩემო.
17 რადგან ვთქვი: „ნუმც გაიხარონ ჩემზე;
თუ ფეხი გადამიბრუნდა, გაბატონდებიან ჩემზე.“ ფს.34,15,24.
18 მარცხისთვის მე მზადა ვარ
და ჩემი სატკივარი ჩემს წინაა მუდამ. ფს.50,5.
19 რადგანაც ჩემს ბრალს განვაცხადებ,
ვიდარდებ ჩემს ცოდვაზე. ფს.31,5. 2კორ.7,9-10.

20 ჩემი მტრები კი ცოცხლობენ, ძლიერდებიან
და მრავლდებიან ჩემი ამაოდ მოძულენი. ფს.34,19.
21 კეთილის წილ ბოროტის გადამხდელნი
მმტრობენ იმისთვის, რომ კეთილს ვცდილობ.
ფს.108,5. 1პეტ.3,14. 1იოან.3,13.
22 ნუ მიმატოვებ, უფალო, ღმერთო ჩემო,
ნუ განმშორდები. ფს.21,1;34,22.
23 გამოეშურე ჩემს შესაწევნად,
უფალო, მშველელო ჩემო!

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 38 (39)

1 **გუნდის ლოტბარს, იედუთუნს, დავითის ფსალმუნი.**
1ნშტ.25,1-3.
2 ვიფიქრე: „დავიცავ ჩემს გზებს
ჩემი ენის შეცოდებისგან,
ალიკაპს ავიკრავ პირზე,
ვიდრე ბოროტი იმყოფება ჩემს პირდაპირ." ფს.140,3.
3 დავმუნჯდი, დავდუმდი სიკეთეზეც კი;
მაგრამ ვაება გამიძლიერდა. ფს.37,14.
4 გახურდა გული ჩემს შიგნით,
ჩემს აზრებში ცეცხლი აღეგზნო;
ვიწყე ლაპარაკი ჩემი ენით; იერ.20,9.
5 მაუწყე, უფალო, ჩემი აღსასრული
და როგორია ხანგრძლივობა ჩემი დღეების,
შევიტყო, რა არის ჩემი ბედისწერა.
6 აჰა, გოჯებით მომეცი მე დღენი,
ხოლო არსება ჩემი არაფერია შენს წინაშე;
არამედ სრული ამაოებაა ყოველი ძე ხორციელი.
7 ამიტომ აჩრდილს მოუყვება ადამიანი,
მაგრამ ამაოდ ფაციფუცობს,
აგროვებს და არ იცის, ვის დარჩება.
იობ.14,1-2. ფს.48,11. ლუკ.12,18-20. იაკ.4,14.
8 და ახლა, რას ვესავ, უფალო?
შენზეა ჩემი იმედი. ფს.37,15.
9 ყოველი ჩემი ბრალისაგან გადამარჩინე,
ნუ გამხდი ბრიყვის გასალანძღავად.
10 დავმუნჯდი, ბაგეს აღარ გავაღებ,
რადგან შენ ჰყავი ასეთნაირად. 2მფ.16,10. მიქ.7,9.
11 ამარიდე სასჯელი შენი;
შენი ხელის დარტყმისაგან დარბეული ვარ. იობ.13,21. ფს.31,4.
12 თუ ცოდვისათვის მხილებით დასჯი ადამიანს,
ვითარცა ჩრჩილი გაილევა მისი მშვენება,
მხოლოდ ამაოებაა ყოველი კაცი. იობ.4,19. ოსე.5,12.

13 მოისმინე ჩემი ლოცვა, უფალო,
და ჩემს ვედრებას ყური მოაპყარ;
ჩემი ცრემლის მიმართ ნუ დადუმდები,
რადგან მწირი ვარ შენთან და ხიზანი,
ვითარცა ჩემი მამა-პაპანი.
ლევ.25,23. 1ნშტ.29,15. ფს.118,19;5,2-3. 1პეტ.1,17;2,11. ებრ.11,13.
14 განზე განმიდექ, რათა მოვმაგრდე,
ვიდრე წავიდოდე და აღარ ვიქნებოდე. იობ.14,;10,20.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 39 (40)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.**
2 მტკიცედ ვესავდი უფალს
და მომხედა მე, და მოისმინა ჩემი ვედრება.
3 და ამომიყვანა საზარელი ორმოდან,
გაუვალი ლაფიდან,
და დააყენა კლდეზე ფეხნი ჩემნი,
წარმართა ჩემი ნაბიჯები. ფს.68,3;17,34.
4 და მისცა ჩემს ბაგეებს ახალი გალობა –
განსადიდებლად ჩვენი ღმერთისა.
ბევრი ნახავს და შეშინდება
და მიენდობა უფალს. ფს.32,3.
5 ნეტარ არს კაცი, ვინც უფალზე ამყარებს
იმედს,
და არ მიმართავს კადნიერთ და სიცრუის
მოტრფიალეთ.
6 ბევრი რამ გააკეთე შენ, უფალო, ღმერთო
ჩემო;
შენს სასწაულებსა და ჩანაფიქრებზე
ჩვენს მიმართ – ვინ შეგედრება შენ!
ვიქადაგებ და ვილაპარაკებ;
მრავალია და ძნელია სათქმელად.
7 მსხვერპლი და შესაწირავი არ ისურვე;
ყურები გამიმახვილე;
აღსავლენი და ცოდვის მსხვერპლი არ მოგითხოვია;
გამოს.21,6. 1მფ.15,1. ფს.49,8-13;50,21. ეს.50,5. ებრ.10,5-7.
8 მაშინ ვთქვი: „აი, მოვედი;
წიგნის გრაგნილში წერია ჩემზე. ლუკ.24,25.
9 შენი სურვილის შესრულება მინდოდა,
ღმერთო, და რჯული შენი ჩემს გულშია."
10 სიმართლეს მოვუთხრობდი დიდ კრებულს;
აჰა, ბაგენი ჩემნი არ მომიკუმავს,
უფალო, შენ უწყი. ფს.34,18. საქ.20,20.27.
11 შენი სიმართლე არ დამიფარავს ჩემს გულში,

შენს ერთგულებასა და შენს ხსნაზე
ვლაპარაკობდი,
შენი წყალობა და ჭეშმარიტება
არ დამიმალავს დიდი კრებულისათვის. იოან.1,17-18.
12 შენ, უფალო, არ დამილიო შენი თანაგრძნობა;
შენი წყალობა და შენი ჭეშმარიტება მუდამ
მიცავენ მე. ფს.56,4.
13 რადგან გარე შემომეხვია აურაცხელი
უბედურება,
წამომეწივნენ ცოდვანი ჩემნი და არ შემეძლო
დანახვა;
ჩემი თმის ბეწვებზე მეტად მომრავლდნენ
და გულმა მიმატოვა. ფს.68,5.
14 ისურვე, უფალო, ჩემი დახსნა;
უფალო, ჩემს დასახმარებლად გამოეშურე. ფს.69,2;21,20.
15 დაე, შერცხვნენ და გაწბილდნენ,
ვინც ჩემი სულის დაღუპვას ეძებს,
უკუიქცნენ და თავი მოეჭრათ ჩემს ავის
მდომებს; ფს.34,4.
16 დაე, შეძრწოლდნენ სირცხვილისაგან,
ვინც მეუბნებოდა: „ოჰო, ოჰო!“
17 გაიხაროს და გამხიარულდეს ყველა, ვინც შენ
გეძებს.
მუდამ თქვან შენი შველის მოყვარულებმა:
„დიდია უფალი.“ 1პეტ.5,7.
18 ხოლო მე ღარიბ-ღატაკი ვარ;
უფალი იფიქრებს ჩემზე.
ჩემი დამხმარე და მხსნელი შენა ხარ,
ღმერთო ჩემო, ნუ დააყოვნებ. 1პეტ.5,7.

## ფსალმუნი 40 (41)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.**
2 ნეტარ არს, ვინც ფიქრობს ღატაკზე.
უბედურების დღეს გადაარჩენს მას უფალი.
იგ.სოლ.14,21. მათ.5,7.
3 უფალი დაიცავს მას და აცოცხლებს
და ბედნიერი იქნება ქვეყანაზე;
და არ გადასცემს მის მტრებს მათი
სურვილისამებრ. ფს.26,12.
4 უფალი გაამაგრებს მას მისი სნეულების
სარეცელზე;
მთელ მის სარეცელს შენ შეცვლი მისი
ავადმყოფობის ჟამს.

5 ვთქვი მე: „უფალო შემიწყალე,
განმიკურნე ჩემი სული, რადგან შეგცოდე."
2ნშტ.30,20. ფს.6,3;146,3.
6 ჩემი მტრები ავს იტყვიან ჩემზე:
„როდის მოკვდება და გაქრება მისი სახელი."
7 და თუ მოვა სანახავად, ტყუილს
ილაპარაკებს;
მისი გული სიცრუეს თხზავს;
გარეთ გავა და ალაპარაკდება. მათ.22,15.
8 ერთთავად ჩემზე ჩურჩულებენ ყველანი, ვინც
მოძულეა ჩემი;
ბოროტს ფიქრობენ ჩემზე:
9 „სისაძაგლე აცუნდრუკებს მას
და, თუ დაწვა, ველარ წამოდგება." იობ.14,12.
10 ჩემთან მშვიდობიანად მყოფმაც კი,
რომლის იმედიც მქონდა, რომელიც ჩემს პურს ჭამდა,
ტერფი აღმართა ჩემს წინააღმდეგ. ფს.54,13-5. დან.11,26.
მათ.26,14-16.21-25.47.50;14,10-11.18-21.43-45. ლუკ.22,3-6.21-23.47-48.
იოან.13,18. 21-30;18,3. საქ.1,16.
11 ხოლო შენ, უფალო, შემიწყალე,
და წამომაყენე, და მე მივუზღავ მათ. ფს.102,10. ეს.59,18.
12 ამით ვიცოდი, რომ გიყვარდი,
რომ არ გაიხარებს მტერი ჩემზე. ფს.71,18;83,53;105,48.
13 და ჩემი უბიწოებისათვის შემეწევი
და შენს წინაშე დამაყენებ სამარადისოდ. ფს.15,11.
14 კურთხეულ არს უფალი, ღმერთი ისრაელისა
უკუნითი უკუნისამდე. ამინ, ამინ! ფს.71,18;88,53;105,48.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 41 (42)

1 **გუნდის ლოტბარს, მოძღვრება კორახის ძეთა.**
რეკ.26,11. 3ნშტ.20,19. ფს.31,1.
2 როგორც ირემი მიილტვის წყლის
ნაკადულებისაკენ,
ისე მოილტვის ჩემი სული შენსკენ,
ღმერთო! ეს.41,177.
3 ძლიერი და უკვდავი ღმერთის წყურვილი აქვს
ჩემს სულს:
როდის მოვალ და ვიხილავ სახეს ღმერთისას.
ფს.26,4;62,2;83,3. იოან.7,37.
4 ჩემი ცრემლები პურად მქონდა დღისით
და ღამით,
რაკი მეტყოდნენ ყოველდღიურად: „სად არის
ღმერთი შენი?" ფს.78,10;79,6;101,10;113,10.

5 ამის გახსენებაზე სული მეღვრება,
რადგან ვიდოდი ხალხის გროვაში,
მათთან ერთად მივდიოდი უფლის სახლამდე
მოზეიმე გუნდის მხიარულებისა
და მადლიერების ხმით. იობ.30,165. ფს.54,15.
6 რას დაღვრემილხარ, სულო ჩემო, და რად
დამკვნესი?
მიენდე ღმერთს,რადგან კვლავ ვადიდებ მას
მისი შველისთვის. გოდ.3,24.
7 ღმერთო ჩემო, დაღვრემილია სული ჩემი;
ამიტომ გიხსენიებ იორდანისა
და ხერმონის მიწიდან, მიცყარის მთიდან.
ისუ ნ.11,3. 2მფ.17,22. ფს.123,3.
8 უფსკრული უფსკრულს გასძახის
შენი სადინარების ხმით;
ყველა ტალღამ და ზვირთმა შენმა ჩემზე
გადაიარა.
9 დღისით გამოგზავნის უფალი თავის წყალობას
და ღამით ვუგალობებ მას ჩემთან.
10 ვუთხარი ღმერთს, ჩემს ქომაგს:
„რად დამივიწყე?
რად მაიძულე, რომ ვიარო მტრისგან შევჭირვებულმა?“
ფს.42,2.
11 ჩემი ძვლების შემუსვრის დროს მლანძღავდნენ
ჩემი მტრები,
მეუბნებოდნენ ყოველდღე:
„სად არის ღმერთი შენი?“ იოელ.2,17. მიქ.7,10.
12 რას დაღვრემილხარ, სულო ჩემო,
და რად დამკვნესი?
მიენდე ღმერთს, რადგან კვლავ ვადიდებ მას
–ჩემს დამხსნელსა და ჩემს ღმერთს. ფს.42,5.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 42 (43)

1 განმიკითხე, ღმერთო, და გამომესარჩლე
უკეთურ ხალხთან,
ცბიერი და ბოროტი კაცისაგან მიხსენი. ფს.16,2. იერ.11,20.
2 რადგან შენ ხარ ღმერთი ჩემი სიმაგრისა.
რად მიმატოვე?
რად მაიძულე, რომ ვიარო მტრისაგან
შეჭირვებულმა? ფს.41,10.
3 გამოგზავნე შუქი შენი და ჭეშმარიტება შენი.
ისინი წარმიძღვებიან და მიმიყვანენ შენს
წმიდა მთასთან და შენს სამკვიდროსთან. ფს.14,1.

4 და მივალ ღმერთის სამსხვერპლოსთან,
ჩემი დაუშრეტელი სიხარულის ღმერთთან
და გადიდებ შენ ქნარით, ღმერთო,
ჩემო ღმერთო! ფს.25,6.
5 რას დაღვრემილხარ, სულო ჩემო,
და რას დამკვნესი?
მიენდე ღმერთს, რადგან კვლავაც განვადიდებ
მას –
ჩემს დამხსნელსა და ჩემს ღმერთს. ფს.41,6.12.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 43 (44)

1 **გუნდის ლოტბარს, კორახის ძეთა მოძღვრება.** ფს.41,1.
2 ღმერთო, ჩვენი ყურით მოვისმინეთ,
ჩვენი მამები გვიამბობდნენ,
თუ რა საქმე მოიმოქმედე მათ დღეებში,
უძველეს დროში. გამოს.12,26-27. 2შჯ.6,20-25. ფს.77,3.
3 შენ შენი ხელით განდევნე ხალხები,
ხოლო ისინი დანერგე;
გაანადგურე ერები და განდევნე. ფს.77,55;79,9.
4 ვინაიდან მათ ხმლებით არ მოუპოვებიათ
ქვეყანა,
და მათ მკლავებს არ დაუხსნიათ ისინი,
არამედ შენმა მარჯვენამ, შენმა მკლავმა
და შენი სახის ნათელმა, რადგან მათდამი
კეთილგანეწყვე. 2შჯ.7,7-8,17. ისუ ნ.24,12.
5 შენ ხარ ის, ხელმწიფეო ჩემო, ღმერთო;
უბოძე შველა იაკობს. ფს.23,6;73,12.
6 შენით დავამარცხებთ ჩვენს მტრებს;
შენი სახელით გავთელავთ, ვინც აღდგება
ჩვენს წინააღმდეგ. ფს.59,14. დან.8,4.
7 რადგან ჩემს მშვილდზე არა ვარ დანდობილი
და ჩემი მახვილი არ დამიხსნის. ისუ ნ.6,24,12. 1მფ.17,47.
8 არამედ შენ გვიხსნი ჩვენი მტრებისაგან
და ჩვენს მოძულეებს შეარცხვენ.
9 ღმერთით ვტრაბახობდით ყოველდღე
და შენს სახელს ვადიდებთ უკუნისამდე.
ფს.33,3. იერ.9,24. რომ.2,17.
10 მაგრამ მიგვატოვე და შეგვარცხვინე,
და არ გამოდიხარ ჩვენს მხედრობასთან.
11 უკუგვაქციე ჩვენ მტრისაგან
და ჩვენმა მოძულეებმა გაგვძარცვეს ჩვენ.
12 მიგვეცი ჩვენ, როგორც ცხვარი, შესაჭმელად,
და დაგვფანტე ხალხებს შორის. 2შჯ.28,64. რომ.8,36.

13 გაჰყიდე შენი ერი სარგებლის გარეშე,
და არ იდავე მათ ფასზე. 2შჯ.32,30. მსჯ.10,7. იოელ.9,8.
14 მიგვეცი შესარცხვენად მეზობლებს,
დასაცინად და საგინებლად –
ჩვენს ირგვლივ მყოფთ. 2შჯ.28,37. ფს.30,12;78,4;79,7.
15 იგავად გვაქციე ხალხებს შორის,
თავის გასაქნევ-გამოსაქნევად ერებს შორის. 3მფ.9,7. ფს.31,8.
16 ყოველდღე ჩემი აუგი ჩემს წინაშეა
და სირცხვილი მიფარავს სახეს ფს.68,8.
17 შემარცხვენლისა და მაგინებლის ხმისაგან,
მტრისა და შურისმაძიებლის პირისაგან.
18 ყოველივე ეს გვეწია ჩვენ,
და მაინც არ დაგივიწყეთ შენ,
არ გაგვიმრუდებია შენი აღთქმა.
19 არ უკუქცეულან ჩვენი გულები
და არც ჩვენს ტერფებს გადაუხვევიათ შენი
გზიდან.
20 როცა შენ შეგვმუსრე ტურების ადგილას
და გადაგვაფარე სირცხვილის ჩრდილი.
21 ჩვენ რომ დაგვევიწყებინა სახელი ჩვენი
ღმერთისა,
და ხელი გაგვეშვირა უცხო კერპებისათვის, ფს.142,6.
22 განა ღმერთი არ გვაზღვევინებს ამას?
რადგან მან იცის საიდუმლონი გულისა.
იობ.31,14. ფს.138,2. იერ.17,10.
23 ხოლო შენი გულისათვის გვკლავდნენ
ყოველდღე,
მივაჩნდით დასაკლავ ცხვრად. რომ.8,36.
24 გამოიღვიძე, რატომ გძინავს, უფალო?
გამოფხიზლდი, სამუდამოდ ნუ მიგვატოვებ. ფს.34,23;58,5.
25 რატომ ფარავ შენ სახეს?
ივიწყებ ჩვენს მწუხარებასა და გაჭირვებას?
26 რადგან მეტისმეტად სულდამძიმებულნი
ვართ,
მიწას განერთხა ჩვენი მუცელი. ფს.118,25. ამბ.3,16.
27 აღსდექ ჩვენს დასახმარებლად და გვიხსენი
შენი წყალობის გულისათვის. გამოს 14,30. ეს.59,20.

## ფსალმუნი 44 (45)

1 **გუნდის ლოტბარს, შოშანის საკრავზე:**
**მოძღვრება კორახისა, გალობა სიყვარულისა.** ფს.43,1;68,1.
2 აღმოთქვა ჩემმა გულმა სიტყვა კეთილი.
მე ვამბობ: ჩემი ნახელავი – მეფეს;
ჩემი ენა კალამია სწრაფად მწერლისა. 2მფ.23,2.

3 ადამის ძეთა უმშვენესი ხარ,
მადლი იღვრება შენთა ბაგეთაგან,
ამიტომ გაკურთხა ღმერთმა უკუნისამდე. ეს.50,4. ლუკ.4,22.
4 წელზე შემოირტყი შენი მახვილი, გმირო,
შენი დიდებით და მშვენებით.
5 და ამ შენი მშვენებით დაბრძანდი
ეტლზე ჭეშმარიტების, თვინიერებისა
და სიმართლის გულისათვის,
და აჩვენებს საოცრებას მარჯვენა შენი. გამცხ.6,2;19,11.
6 შენი ისრები წამახულია, ხალხები ეცემიან
შენს ფეხქვეშ;
გულში ერჭობიან მეფის მტრებს. ეს.49,2. ფს.109,6.
7 ტახტი შენი, ღმერთო, უკუნითი უკუნისამდეა,
სიმართლის კვერთხია კვერთხი შენი
მეუფებისა. 2მფ.7,13. ფს.92,2. ეს.9,6. ებრ.1,8.9.
8 შენ შეიყვარე სიმართლე და შეიძულე
ბოროტება;
ამიტომ გცხო ღმერთმა, შენმა ღმერთმა,
სიხარულის ზეთი შენს მეგობრებზე უმეტეს.
ფს.20,7. ეს.61,3. იოან.3,29.34. ებრ.1,9.
9 მთელი შენი სამოსი – ვითარცა ზმირნი, ალოე
და კასია;
სპილოს ძვლის დარბაზებიდან
გაგამხიარულებენ შენ;
10 მეფეთა ასულნი შენს დიდებულებს შორის
არიან;
შენს მარჯვნივ დადგა დედოფალი ოფირის
ოქროთი შემკული. 3მფ.2,19.
11 მისმინე, ასულო, გამოიხედე და მომაპყარ
ყური.
და დაივიწყე ხალხი შენი
და სახლი მამაშენისა. 2შჯ.21,13.
12 და დატკბება მეფე მშვენებით,
რადგან ის არის შენი უფალი, და თაყვანი
ეცი მას. ფს.94,6. ეს.54,5. ფს.71,10. იოელ.3,9.
13 და ასულნი ტვიროსისა ძღვენით მოვლენ;
მუდარას დაგიწყებენ ერის მდიდარნი.
14 მთელი დიდება მეფის ასულისა შიგნითაა;
მოოქროვილია მისი სამოსი. პეტ.5,3-4. გამცხ.19,7-8.
15 მოქარგული კაბით მოჰყავთ იგი მეფესთან;
მის უკან ქალწულნი, დობილნი მისნი მოჰყავთ შენთან.
16 მოჰყავთ სიხარულით და ლხინით,
შედიან მეფის სრა-სასახლეში.
17 შენს წინაპართა ადგილას იქნებიან ძენი
შენნი;

მათ დააყენებ მთავრებად მთელ დედამიწაზე.
ეს.60,22. ზაქ.1,8. ებრ.11,13-40.
18 გავიხსენებ შენს სახელს თაობიდან თაობაში,
ამიტომ ხალხები ხოტბას შეგასხამენ
უკუნითი უკუნისამდე. მალ.1,11.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 45 (46)

1 **გუნდის ლოტბარს, გალობა კორახის ძეთა,**
**ალამოთის საკრავზე.** 1ნშტ.16,20. ფს.44,1.
2 ღმერთია ჩვენი მფარველი ძალა,
შემწე გაჭირვებაში, საძებარი ფრიად. ფს.61,8-9;90,2;14,5.
3 ამიტომ არ შეგვეშინდება, თუნდაც პირი
იცვალოს ქვეყნიერებამ
და მთები დაიძრნენ ზღვათა გულისაკენ. ეს.54,10. მათ.21,21.
4 იხმაურებენ, იბობოქრებენ წყალნი მათნი,
მთები შეირყევიან მათი მედიდურობით. განცხ.17,5.
5 მდინარე, მისი ნაკადები გაახარებენ
ღმერთის ქალაქს,
წმიდა სადგომს ზენაარისას. ფს.47,2.9. ეს.60,14. ეზკ.47,1-12.
6 ღმერთი მის შუაგულშია; არ წაბორძიკდება,
ღმერთი შეეწევა მას გარიჟრაჟზე. 2შჯ.23,14. ეს.12,6. იოელ.2,27.
7 ახმაურდნენ ხალხები, შეიძრნენ სამეფონი,
გამოსცა ხმა – გაქრა ქვეყანა. რიც.14,9. ფს.96,5.
8 ძალთა უფალი ჩვენთან არის;
ჩვენი ბურჯია ღმერთი იაკობისა. ფს.9,10;23,8.10;19,2.
9 მოდით, იხილეთ საქმენი უფლისანი,
როგორ გააპარტახა დედამიწა. ფს.65,5.
10 შეწყვეტს ომებს დედამიწის კიდით-კიდემდე,
მშვილდს შემუსრავს და შუბს დაამსხვრევს,
ეტლებს დაბუგავს ცეცხლით. ფს.75,4. ეზკ.39,9. ეს.2,4.
11 „შეჩერდით და გაიგეთ, რომ მე ვარ ღმერთი;
ამაღლებული ხალხებს შორის,
ამაღლებული ქვეყნიერებაზე.“
12 ძალთა უფალი ჩვენთან არის;
ჩვენი ბურჯია ღმერთი იაკობისა.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 46 (47)

1 **გუნდის ლოტბარს, კორახის ძეთა ფსალმუნი.** ფს.45,1.
2 ხალხნო ყოველნო, შემოჰკარით ტაში,
შეჰღაღადეთ ღმერთს გალობის ხმით; 4მფ.11,12.
3 რადგან საშიშია უფალი ზენაარი,

დიდი ხელმწიფე მთელი ქვეყნისა.
2შჯ.7,21. ფს.75,13;92,1. ნეჰ.1,5.
4 დაგვიმორჩილებს ხალხებს
და ერებს – ჩვენთა ფეხთა ქვეშ. ფს.17,48.
5 ამოგვირჩევს ჩვენს სამკვიდრებელს,
მშვენებას იაკობისას, რომ შეიყვარა.
2შჯ.8,7-10;9,26. მალ.1,2. 1პეტ.1,4.
6 ამაღლდა ღმერთი შეძახილის ჟამს,
უფალი – საყვირის ხმაზე. 2მფ.6,15. ფს.67,25-26.
7 უგალობეთ ღმერთს, უგალობეთ,
უგალობეთ ჩვენს მეფეს, უგალობეთ.
8 რადგან მთელი ქვეყნიერების მეფეა ღმერთი;
უგალობეთ გონივრულად. ფს.2,8;102,12.
9 გამეფდა ღმერთი ხალხებზე,
ღმერთი ზის თავის წმიდა ტახტზე.
10 მთავარნი ხალხთა შეიკრიბნენ აბრაამის
ღმერთის ხალხად,
რადგან ღმერთისაა ფარნი ქვეყნისანი; ამაღლდა ფრიად.
რომ.4,11-12.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 47 (48)

1 **ფსალმუნი, საგალობელი კორახის ძეთა.**
2 დიდია უფალი და ქებულია მეტად
ჩვენი ღმერთის ქალაქში, წმიდა მთაზე. ფს.2,6;86,3. გამცხ.3,12.
3 ლამაზი მაღლობი, სიხარული მთელი ქვეყნიერებისა
მთა სიონი; ჩრდილოეთ მხარეს ქალაქია დიდი მეფისა.
მათ.5,35.
4 ღმერთი თავის სადგომში ცნობილია,
ვითარცა სიმაგრე. ფს.45,6.8;121.
5 რადგან აგერ შეიკრიბნენ მეფენი და განვლეს ერთად.
4მფ.19.
6 ნახეს მათ და განცვიფრდნენ,
შეძრწუნდნენ და გაეჩქარნენ.
7 ძრწოლამ შეიპყრო ისინი,
იკლაკნებიან მშობიარესავით. ეს.13,8.
8 აღმოსავლეთის ქარით
შემუსრე ხომალდნი თარშიშისანი. იობ.27,21. ეზკ.27,26.
9 როგორც ვისმინეთ, ისე ვიხილეთ
ძალთა უფლის ქალაქში,
ჩვენი ღმერთის ქალაქში,
ღმერთი დააფუძნებს მას უკუნისამდე.
ეს.12,2. მიქ.4,1. მათ.16,18.

10 ვფიქრობდი ღმერთო, შენს წყალობაზე
შენი ტაძრის შუაგულში.
11 ვითარცა სახელი შენი, ღმერთო, შენი დიდებაც
დედამიწის კიდით-კიდემდეა;
სიმართლით სავსეა შენი მარჯვენა. მალ.1,11.
12 დაე იაროს სიონის მთამ,
იმხიარულონ იუდეველმა ქალწულებმა
შენი სიმართლის გამო; ფს.96,8.
13 ყოველი მხრიდან მიადექით
და გარს შემოუარეთ სიონს;
დათვალეთ მისი კოშკები.
14 გული დაუდეთ მის სიმაგრეებს;
დაიარეთ მისი დარბაზები,
რათა უამბოთ მომავალ თაობას.
15 რადგან ის არის ღმერთი, ჩვენი ღმერთი
უკუნითი უკუნისამდე;
ის წაგვიძღვება ჩვენ სამარის კარამდე. ფს.6,21. ეს.25,6-10;58,11.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 48 (49)

1 **გუნდის ლოტბარს, კორახის ძეთა ფსალმუნი.**
2 ისმინეთ ესე, ხალხო ყოველო,
ყური მოაპყარით, ქვეყნიერების ყველა
მცხოვრებო,
3 უბრალოებმაც, დიდგვაროვნებმაც,
მდიდარმა და ღარიბმა ერთად.
4 ჩემი პირი წარმოთქვამს სიბრძნეს
და ჩემი გულის ფიქრი გონიერებას.
5 ყურს მივუგდებ იგავს, ქნარზე ამოვხსნი
ჩემს გამოცანას, რიც.12,8.
6 რად შემეშინდება უბედურების ჟამს,
ჩემი გზების ცოდვა გარს შემომეხვევა? ფს.26,1.
7 თავიანთი ძალით და უხვი სიმდიდრით
დაიმედებულნი იტრაბახებენ. იგ.სოლ.11,28.
8 ძმა დახსნით ვერ დაიხსნის კაცს,
ვერ მისცემს ღმერთს მის გამოსასყიდს. ლევ.25,48. ეს.59,20.
9 ძვირია მათი სულის გამოხსნა
და არ ეგების უკუნისამდე. მათ.16,26;20,28.
10 რომ ცოცხლად დარჩეს სამარადისოდ და არ
იხილოს საფლავი.
11 რადგან ხედავს: ბრძენნი იხოცებიან,
ბრიყვისა და სულელის მსგავსად იღუპებიან
და თავიანთ დოვლათს სხვას უტოვებენ. ეკლ.2,16.18.
12 გულში ფიქრობენ, რომ მათი სახლები მუდმივია

და მათი საცხოვრებლები – თაობიდან თაობამდე;
თავიანთ სახლებს უწოდებენ მამულებს.
13 ადამიანი პატივისცემაში ვერ დარჩება;
მიმსგავსებულია დასაკლავ პირუტყვს. ეკლ.3,19. 2პეტ.2,12.
14 ეს მათი გზა, მათი უგუნურობაა,
თუმცა შემდგომნი მათნი იწონებენ.
15 ცხვრებივით ჩაყრიან ჯოჯოხეთში;
სიკვდილი მწყემსავს მათ,
დილით კი წმიდანები გაბატონდებიან მათზე;
და სიმაგრე მათი დაიშრიტება, საფლავია
მათი სადგომი; ეს.66,24.
16 ხოლო ღმერთი დაიხსნის ჩემს სულს
ჯოჯოხეთისაგან,
როცა ამომიყვანს. 3მფ.19,4. ფს.72,24. ოსე.13,14.
17 არ შეგეშინდეს თუ გამდიდრდეს კაცი,
თუ გამრავლდეს მისი სახლის დიდება.
18 რადგან, როცა მოკვდება, ვერაფერს წაიღებს,
თან არ ჩაჰყვება მისი დიდება. 1ტიმ.6,7.
19 თუმცა თავიანთ სულს სიცოცხლეშივე აკურთხებენ
და გადიდებენ შენ იმისათვის, რომ კეთილს იზამ.
ფს.9,24.27. ლუკ.16,19-31;12,19.
20 მივა მამების თაობასთან,
რომელნიც ვერასოდეს ვერ იხილავენ სინათლეს. ფს.57,9.
21 ადამიანი, რომელიც პატივისცემაშია და არ
გაეგება,
დამსგავსებულია დასაკლავ პირუტყვს.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 49 (50)

1 **ფსალმუნი ასაფისა**.
ღმერთმა ღმერთთამან, უფალმა დაილაპარაკა და მოუწოდა
ქვეყნიერების მზის ამოსვლიდან მის ჩასვლამდე.
ისუ ნ.22,22. ფს.112,3.
2 სიონიდან, მშვენიერების სრულქმნილებიდან,
გამობრწყინდა უფალი. ეს.2,3;60,2-3.
3 მოვა ჩვენი ღმერთი და ნუმც დადუმდება;
მის წინაშე მწველი ცეცხლია
და მის irგვლივ – ძლიერი ქარიშხალი. ლევ.10,2. რიც.16,35.
3მფ.19,11-12. ფს.95,10-13. ეზკ.20,33-34. საქ.1,9-11. გამცხ.22,12.
4 გამოიძახებს ცას ზევიდან
და დედამიწას თავისი ხალხის სამსჯავროზე: 2შჯ.32,1.36.
5 „შემოიკრიბეთ ჩემი წმიდანები,
რომელთაც აღთქმა დადეს ჩემთან შესაწირავზე.“ მათ.24,10-31.

6 და წარმოთქვამენ ცანი მის სიმართლეს;
რადგან ღმერთია მსაჯული იგი. ფს.96,6.
7 „ისმინე, ჩემო ხალხო, და გელაპარაკები;
ისრაელო, გაგაფრთხილებ შენ.
მე ვარ ღმერთი, შენი ღმერთი. გამოს.10,2. ნემ.9,26-27.
8 მსხვერპლისათვის კი არ გისაყვედურებ;
შენი შესაწირავები ყოველთვის ჩემს წინაშეა. ეს.1,11. იერ.7,22.
9 არ შევიწირავ შენი სახლიდან ზვარაკს,
არც შენი ფარეხებიდან ვაცებს.
10 რადგან ჩემია ტყის ყველა ცხოველი,
პირუტყვი ათასობით მთებში.
11 ჩემთვის ცნობილია მთის ყველა ფრინველი
და მინდვრის ცხოველები ჩემს წინაშე არიან.
2შჯ.10,14. ფს.23,1. 1კორ.10,26.
12 თუ მომშივდა არ გეტყვი შენ,
რადგან ჩემია მსოფლიო და სავსება მისი.
13 ნუთუ ხარების ხორცსა ვჭამ და ვაცების
სისხლს შევსვამ?
14 მადლობა შესწირე ღმერთს
და შეუსრულე უზენაესს აღთქმები შენი.
ფს.68,31-32. ებრ.13,15-16.
15 და მომიხმე მე გაჭირვების დღეს;
გადაგარჩენ და შენ განმადიდებ.“
იობ.22,7. ფს.90,15;106,6.13. ზაქ.13,9.
16 ბოროტს კი უთხრა ღმერთმა:
„რას ქადაგებ კანონებს და პირთან მიგაქვს
ჩემი პირობა? რომ.2,21-23.
17 შენ ხომ გძულს დარიგება და უკუმოისროლე
ჩემი სიტყვები. 3მფ.4,9. ნემ.9,26. იგ.სოლ.3,11;5,12;12,1.
18 როცა ქურდს დაინახავ, მასთან გაიქცევი,
და გარყვნილებთან გაქვს წილი.
1პეტ.4,4. რომ.1,32. ეფს.5,11. 1ტიმ.5,22.
19 პირი შენი მიშვებული გაქვს სიავეზე
და შენი ენა თხზავს სიყალბეს.
20 დაჯდები და შენს ძმაზე ლაპარაკობ
და დედაშენის შვილის შერცხვენას ცდილობ.
21 ეს ჩაიდინე შენ და მე გავჩუმდი;
გეგონა, რომ მეც შენსავით ვარ;
გამხილებ და შენს თვალწინ დაგიმტკიცებ.
ფს.89,8. ეს.42,14. რომ.2,4.
22 ჩაუფიქრდით ამას, ღმერთის დამვიწყებლებო,
თორემ მოგსრავთ და ვერვინ გიშველით. 2შჯ.32,39.
23 მადლობის შემომწირავი განმადიდებს მე
და ვინც სწორ გზას დაადგება,
მას ვუჩვენებ შველას ღმერთისას.“ ლუკ.1,77.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 50 (51)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.**
2 **რაჟამს მივიდა მასთან ნათან წინასწარმეტყველი,**
**მას შემდეგ, როცა ბერ-შებასთან შევიდა.** 2მფ.12.
3 შემიწყალე, ღმერთო,
შენი წყალობისამებრ წაშალე ჩემი დანაშაული. ამზ.3,1-16. ლუკ.18,13.
4 მრავლად განმბანე ჩემი ბრალისაგან
და ჩემი ცოდვისაგან განმწმიდე.
5 რადგან ვიცი ჩემი დანაშაული
და ჩემი ცოდვა მუდამ თვალწინ მიდგას. ფს.31,5.
6 შენ, მხოლოდ შენ შეგცოდე
და ბოროტება ჩავიდინე შენს თვალში,
ამიტომ მართალი ხარ შენს სიტყვებში
და სწორი – შენს სამართალში. 2მფ.12,9. ფს.118,137. რომ.3,4.
7 აჰა, უკანონოდ ჩავისახე
და ცოდვით დაორსულდა ჩემზე დედაჩემი.
იობ.14,4. ფს.57,4. იოან.3,6. რომ.5,12.
8 აჰა, შენ შეიყვარე ჭეშმარიტება გულით
და გამაგებინე სიბრძნე ფარული. იობ.38,36.
9 მასხურე უსუპი და განვიწმიდები;
განმბანე და თოვლზე მეტად გავსპეტაკდები.
ლევ.14,4.6.49. რიც.19,18. ეს.1,18.
10 მომასმენინე ლხინი და მხიარულება,
გაახარე ჩემი ძვლები, შენ რომ დათრგუნე. ფს.37,4. მათ.5,4.
11 სახე არიდე ჩემს შეცდომებს
და ყველა ჩემი ბრალი წაშალე.
12 სუფთა გული შემქმენი ჩემში, ღმერთო,
და წრფელი სული განაახლე ჩემს სხეულში.
იერ.24,7. ეზეკ.36,26. მათ.5,8. საქ.15,9.
13 ნუ უკუმაგდებ შენგან და ნუ წამართმევ შენი სიწმიდის სულს. დაბ.1,2. 1მფ.16,14. ფს.138,7. მალ.2,15.
14 დამიბრუნე სიხარული შენი ხსნით
და დიდებული სულით გამამაგრე. კორ.3,17.
15 ვასწავლი დამნაშავეებს შენს გზებს
და ცოდვილნი დაბრუნდებიან შენთან. ლუკ.22,32.
16 მიხსენ სისხლთაგან, ღმერთო, ღმერთო ჩემი ხსნისა,
და ჩემი ენა ხოტბას შეასხამს შენს სიმართლეს.
17 უფალო! გახსენი ჩემი ბაგენი
და ჩემი პირი იტყვის შენს ქებას.

18 რადგან მსხვერპლი არა გსურს, რომ
შემოგწირო,
და ყოვლადდასაწველს არ ინებებ.
19 შესაწირავი ღმერთისა – სული მოდრეკილი;
მოდრეკილისა და მორჩილის გული
არ დაამცირო, ღმერთო. ფს.33,19. ეს.57,15;66,2.
20 კეთილი უყავ შენი სურვილით სიონს,
ააშენე გალავნები იერუსალიმისა. ფს.147,2-3.
21 მაშინ ისურვებ სიმართლის შესაწირავებს,
აღსავლენსა და მთლად დასაწველს;
მაშინ აიტანენ შენს სამსხვერპლოზე
ზვარაკებს. მალ.3,3. ებრ.13,10.5.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 51 (52)

1 **გუნდის ლოტბარს, მოძღვრება დავითისა.** 1მფ.22,9-19.
2 **როცა მოვიდა დოეგ ედომელი და გააგებინა საულს
და უთხრა, რომ მივიდა დავითი ახიმელექის სახლში.**
3 რას ტრაბახობ ბოროტებით, ძლიერო?
ღმერთის წყალობა საყოველთაოა. ფს.70,4.
4 იზრახავს შენი ენა;
როგორც გალესილი სამართებელი, მქმნელია
სიყალბისა. ფს.56,5.
5 გიყვარს ბოროტება სიკეთეზე მეტად.
6 გიყვარს ყოველგვარი ცილისწამება, ენა
მზაკვარი;
7 ამიტომ მოგთხრის ღმერთი სამუდამოდ,
გაგანადგურებს, გაგაძევებს კარვიდან
და შენს ფესვს ამოძირკვავს ცოცხალთა
ქვეყნიდან.
8 ნახავენ მართალნი და შეშინდებიან,
და გაიცინებენ მასზე; იობ.22,19.
9 „აგერ კაცი, რომელმაც ღმერთი არ მიიჩნია
თავის სიმაგრედ,
არამედ თავისი დიდი სიმდიდრის იმედი
ჰქონდა, თავის ბოროტებაში გამაგრდა.“ ფს.48,7.
10 ხოლო მე, ვითარცა ამწვანებული
ზეთისხილის ხე ღმერთის სახლში,
ღმერთის წყალობაზე ვარ მინდობილი
უკუნითი უკუნისამდე. ფს.91,13-15.
11 გადიდებ მუდამ შენი ნამოქმედარისთვის
და მივენდობი შენს სახელს,
რადგან კარგია შენს წმიდათა წინაშე. ფს.36,5;53,8.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 52 (53)

1 **გუნდის ლოტბარს, მახალათის საკრავზე,**
**მოძღვრება დავითისა.** ფს.13.
2 თქვა არამზადამ თავის გულში:
„არ არის ღმერთი“,
გაირყვნენ და ჩაიდინეს სისაძაგლე;
აღარ არსებობს სიკეთის მქმნელი. ფს.9,25. რომ.3,10.
3 ღმერთი ციდან უჭვრეტს ადამის ძეთ,
რომ დაინახოს არის თუ არა ვინმე
ჭკუათმყოფელი,
ღმერთს რომ ეძიებს. 2ნშტ.15,2;19,3.
4 ყველა გაუკუღმართდა, გაიხრწნა ერთობ,
კარგის მოქმედი.
5 ნუთუ ვერ შეიგნეს სიმრუდის მქმნელებმა,
ჩემს ერს რომ ჭამენ, თითქოს პურს ჭამდნენ,
ღმერთს კი არ უხმობენ.
6 იქ შეშინდნენ შიშით, სადაც არ იყო შიში,
რადგან ღმერთი განაბნევს შენზე
ამხედრებულთა ძვლებს;
შენ შეარცხვენ მათ, რადგან ღმერთმა
უკუაგდო ისინი. ლევ.26,17.36. იგ.სოლ.28,1.
7 ნეტა მოვიდეს სიონიდან ხსნა ისრაელისა!
ოდეს შემოაქცევს ღმერთი თავისი ხალხის
ტყვეობას,
ილხენს იაკობი, გაიხარებს ისრაელი. ფს.13,7.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 53 (54)

1 **გუნდის ლოტბარს, სიმებიან საკრავზე,**
**მოძღვრება დავითისა.**
2 როცა მოვიდნენ ზიფელნი და უთხრეს საულს:
„აჰა, დავითი ჩვენთან იმალება!“ 1მფ.23,19;26,1.
3 ღმერთო! შენი სახელით მიშველე
და შენი ძალით გამასამართლე. ფს.25.11.
4 ღმერთო! ისმინე ჩემი ლოცვა,
მოაყურადე სიტყვებს ჩემი პირისა. ფს.4,2.
5 რადგან უცხონი აღიძრნენ ჩემზე
და მოძალადეებმა იძიეს სული ჩემი,
არ წარმოიდგინეს ღმერთი თავიანთ წინაშე. ფს.85,14.
6 აგერ, ღმერთია ჩემი შემწე,
ღმერთია ჩემი სულის გამმაგრებელი. ფს.96,10.
7 მან მიაგოს ბოროტება ჩემს მტრებს;
შენი ჭეშმარიტებით მოსპე ისინი.

8 ნებით შემოგწირავ მსხვერპლს,
ვადიდებ შენს სახელს, უფალო,
რადგან კარგია. ლევ.22,21-23. ფს751,11.
9 რადგან ყოველგვარ გაჭირვებას გადამარჩინა
და მტერთა ჩემთა დაცემა იხილა თვალმა
ჩემმა. ფს.58,11;91,12.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 54 (55)

1 **გუნდის ლოტბარს, სიმებიან საკრავზე,**
**მოძღვრება დავითისა.**
2 ისმინე, ღმერთო, ჩემი ლოცვა
და ნუ განუდგები ჩემს ვედრებას.
3 ყური მომაპყარ და მიპასუხე;
ავტირდები ჩემს საუბარში და ავღაღადდები.
4 მტრის ხმისაგან, ბოროტის მიერ შევიწროებისაგან;
რადგან თავს მახვევენ სიმრუდეს
და სიძულვილით მირისხდებიან.
5 ჩემი გული თრთის ჩემს შიგნით
და სიკვდილის საშინელება დამატყდა თავს. ფს.17,5.
6 შიში და ძრწოლა მოდის ჩემზე
და შიშის ზარი მიპყრობს.
7 და ვამბობ: „ვინ მომცემს ფრთას, ვითარცა
მტრედს?
გავფრინდებოდი და დავბინავდებოდი. ეს.60,8.
8 აჰა, შორს, შორს გადავიხვეწებოდი,
უდაბნოში დავიდებდი ბინას. გამცხ,12,14.
9 ავჩქარდებოდი რომ მომენახა თავშესაფარი
ძლიერი ქარისაგან.“ ეს.25,4.
10 მოსპე, უფალო, დაჰყავი მათი ენები;
რადგანაც ვხედავ ძალადობას და შუღლს
ქალაქში. დაბ.11,7. 2მფ.15,31;17,14.
11 დღედაღამ გარსუვლიან მის კედლებს,
სიმრუდე და წვალებაა მის შიგნით,
12 ბოროტებაა მის შიგნით
და არ სცილდება მის ქუჩებს სიცრუე და ვერაგობა.
13 რადგან მტერი არ მლანძღავს, თორემ
ავიტანდი;
ჩემი მოძულე კი არ განდიდებულა ჩემზე,
მას დავემალებოდი; ფს.40,10;37,17.
14 შენ კი კაცი ხარ ჩემებრი,
მეგობარი და მახლობელი ჩემი. 2მფ.15,12. იერ.9,4.
15 ერთად რომ ვსაუბრობდით ტკბილად,
ღვთის სახლში დავდიოდით მღელვარებით. ფს.41,5.

16 დაატყდეს მათ სიკვდილი,
ცოცხლად ჩავიდნენ ჯოჯოხეთში,
რადგან ბოროტებაა მათ სადგომში,
მათ შიგნით. რიცხ.16,30-33.
17 ხოლო მე მოვუხმობ ღმერთს,
და უფალი მიშველის.
18 საღამოთი, დილით და შუადღისას შევევედრები
და შევტირებ და მოისმენს ჩემს ხმას. დან.6,10.
19 მშვიდობიანად დაიხსნა ჩემი სული
ჩემს წინააღმდეგ ომისაგან,
რადგან ბევრნი იყვნენ ჩემზე აღმდგარნი. ფს.3,2.
20 მოისმენს ღმერთი და უპასუხებს მათ
დასაბამიდან მყოფი,
რადგან არ არის ცვლილება მათში და არ
ეშინიათ ღმერთისა. 2შჯ.33,27. იერ.2,30;5,3.
21 ხელი გაიწოდეს მათთვის მშვიდობის
მსურველთა წინააღმდეგ, დაარღვიეს აღთქმა.
ფს.7,5;34,20. საქ.12,1.
22 ცხიმზე ჩვილია მათი ბაგეები,
გულში კი ომი აქვთ;
ზეთზე რბილია მათი სიტყვები,
მაგრამ ისინი გაშიშვლებული ხმლებია.
ფს.27,3;56,5;61,5;63,4. იგ.სოლ.5,3-4;12,18. იერ.9,8.
23 მიანდე უფალს შენი საზრუნავი
და ის შეგეხიდება,
იგი არასოდეს არ დაუშვებს წმიდანის
წაბორძიკებას. ფს.36,5. მათ.6,25. ლუკ.12,22. 1პეტ.5,7.
24 ღმერთო, შენ ჩაგყავს ისინი ჯოჯოხეთში,
სისხლის მოყვარულნი და ვერაგნი
ნუ მიაღწევენ თავიანთ დღეთა ნახევარს;
ხოლო მე შენ გესავ. 2მფ.17,23. ფს.5,7.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 55 (56)

1 **გუნდის ლოტბარს, მტრედზე, რომელიც
მდუმარებს შორეთში.**
**დავითის საგალობელი, როცა ფილისტიმელებმა
შეიპყრეს იგი გათში.** 1მფ.21,11-16.
2 შემიწყალე, ღმერთო, რადგან გათელვას
მიპირებს კაცი,
ყოველდღე მავიწროვებს მოშუღარი. ფს.56,2;123,3.
3 ჩანთქმას მითქვამენ ჩემი მტრები
ყოველდღიურად,
რადგან მრავალი მეომება, უზენაესო.

4 საშიშროების დღეს შენში გესავ. ფს.2,12.
5 ღმერთში ვადიდებ მისსავე სიტყვას,
ღმერთზე ვარ მინდობილი – და არ მეშინია,
რას მიზამს ხორციელი? ფს.117,6. ეს.31,3. ებრ.13,6.
6 ყოველდღე ამახინჯებს ჩემს სიტყვებს;
ბოროტია ყოველი მათი ზრახვა ჩემს მიმართ.
7 გროვდებიან, მისაფრდებიან ისინი – ჩემი
მდევრები,
ჩემს ნაკვალევს უთვალთვალებენ,
თითქოსდა ჩემს სულს ელოდებიან.
8 ნუთუ ამ სიმრუდეს უნდა გადაურჩნენ?
რისხვით დაამხე ერები, ღმერთო! ფს.54,24;58,12.
9 ჩემი ხეტიალი გამოთვლილი გაქვს;
შენს ჭურჭელში მოათავსე ჩემი ცრემლები –
აგერ, შენს წიგნშია. ფს.138,16.
10 მაშინ უკუიქცევიან ჩემი მტრები,
რა დღესაც მოგიხმობ;
ეს ვიცი, რომ ღმერთი ჩემთან არის. რომ.8,31.
11 ღმერთში შევაქებ სიტყვას,
უფალში შევაქებ სიტყვას.
12 ღმერთს მივენდე – არ მეშინია;
რას მიზამს კაცი? ფს.117,6.
13 ჩემზეა, ღმერთო, შენი აღთქმები;
სამადლობელს მოგიზღავ შენ. ფს.49,14.
14 რადგან იხსენი ჩემი სული სიკვდილისაგან,
აგერ, ჩემი ფეხი წაბორძიკებისაგან,
რათა ვიარო ღმერთის წინაშე სიცოცხლის შუქით.
ფს.114,8;16,5.

## ფსალმუნი 56 (57)

1 **გუნდის ლოტბარს. „ნუ მოსპობ." დავითის საგალობელი, როცა საულს გაექცა მღვიმეში.** 1მფ.22,1;24,4.
2 შემიწყალე, ღმერთო, შემიწყალე,
რადგან შენ მოგენდო ჩემი სული
და შენი ფრთების ჩრდილქვეშ შევაფარებ
თავს,
ვიდრე გაჭირვება გადაივლიდეს. ფს.16,8;62,8. ეს.26,20.
3 მოვუხმობ უზენაეს ღმერთს,
ღმერთს, რომელიც ქველმოქმედია ჩემს მიმართ.
4 გამომიგზავნის ციდან და მიშველის,
შეარცხვენს ჩემი გათელვის მსურველს.
გამომიგზავნის ღმერთი თავის წყალობას
და ჭეშმარიტებას. ფს.39,11;143,5-7.

5 ჩემი სული ლომების შუაგულშია;
ვწევარ ცეცხლის ალში, ადამის ძეთა შორის,
რომელთა კბილები მშვილდ-ისრებია
და ენა – ბასრი მახვილი. ფს.7,3;5422;58,8.
6 ამაღლდი ცათა ზემოთ, ღმერთო;
მთელ დედამიწაზეა შენი დიდება. ფს.8,2.
7 ბადე გაამზადეს ჩემთა ფეხთათვის;
ჩემი სული მოიდრიკა; ჩემს წინ ორმო
გათხარეს,
თვითონ ჩაცვივდნენ შიგ. ფს.7,16;30,5.
8 წრფელია ჩემი გული, ღმერთო,
წრფელია ჩემი გული, გიმღერებ და გიგალობებ.
9 გამოიღვიძე დიდებავ ჩემო,
გამოაღვიძე ჩანგი და ქნარი;
გამოვაღვიძებ ცისკარს. ფს.15,9;32,2.
10 განგადიდებ ხალხებში, უფალო, გიგალობებ
ერებში. ფს.17,50.
11 რადგან დიდია ზეცამდე შენი წყალობა
და ღრუბლებამდე – შენი ჭეშმარიტება. ფს.35,6.
12 ამაღლდი ცათა ზემოთ, ღმერთო;
მთელს დედამიწაზეა შენი დიდება.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 57 (58)

1 **გუნდის ლოტბარს,**
**„ნუ მოსპობ," დავითის საგალობელი.**
2 ნუთუ მართლა სიმართლეს ლაპარაკობთ,
მოსამართლენო?
სისწორით სჯით, ადამის ძენო? ფს.81,6-7. იგ.სოლ.31,8-9.
3 არამედ გულში უკუღმართობას ითხზავთ,
დედამიწაზე თქვენთა ხელთა ძალმომრეობას
დებთ სასწორზე.
4 გადაუხვიეს ბოროტებმა და დაბადებიდანვე;
გზავს აცდენენ დედის მუცლიდანვე;
სიცრუის მქმნელნი. ფს.50,7.
5 მათი შხამი მსგავსია გველის შხამისა,
ყრუ ასპიტისა, ყურს რომ დაიჩულავს. ფს.50,7.
6 არ ისმინოს ხმა შემლოცველთა,
დაბრძენებულ მისანთ-მისნისა. ეკლ.10,11.
7 ღმერთო! შენ შეუმუსრე მათ კბილები თავიანთ
პირში;
ლომთა ეშვები მოთხარე, უფალო! იობ.29,17. ფს.3,8.
8 გაქრნენ, ვითარცა წყალი დაღვრილი;
როცა ისრებს მოზიდავენ, იყოს
გადამსხვრეულივით. 2მფ.14,14.

9 ლოკოკინასავით დაუძლურდეს,
ქალის საშოდან მოწყვეტილივით ვერ იხილოს მზე. ფს.111,10.
10 ვიდრე იგრძნობდნენ თქვენი ქვაბები ძეძვს,
იგი უმსაც და გამომცხვარსაც ქარში
წარხვეტავს.
11 გაიხარებს წმიდანი, როცა იხილავს
შურისგებას;
ფეხებს დაიბანს ბოროტის სისხლში. ფს.67,24.
12 და იტყვის კაცი: „აი, ნაყოფი წმიდანისა!
მართლაც არსებობს ღმერთი,
რომელიც ასამართლებს ქვეყნიერებას.“ ფს.7,9. ეს.3,10.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 58 (59)

1 **გუნდის ლოტბარს, „ნუ მოსპობ.“**
**დავითის საგალობელი როდესაც საულმა გაგზავნა მისი სახლის საყარაულოდ რომ მოეკლათ იგი.** 1მფ.19,11.
2 მიხსენი ჩემი მტრებისაგან, ღმერთო;
დამიცავი ჩემს წინააღმდეგ აღმდგართაგან.
3 მიხსენი სიმრუდის ჩამდენთაგან
და სისხლის მსმელთაგან გადამარჩინე.
4 რადგანაც აგერ უთვალთვალებენ ჩემს სულს;
შეგროვდნენ ძლიერნი ჩემს წინააღმდეგ;
არც დანაშაული მიმიძღვის, არც შეცოდება,
უფალო. 1მფ.24,11.
5 უდანაშაულოდ გამორბიან და ემზადებიან,
გამოიღვიძე ჩემს შესახვედრად და მომხედე. ფს.43,24.
6 ხოლო შენ, უფალო, ღმერთო ძალთა, ღმერთო
ისრაელისა,
გამოიღვიძე, რომ მოჰკითხო ყველა ხალხს;
არ დაინდო არც ერთი უკანონობის ჩამდენი.
7 დაე მობრუნდნენ საღამოობით,
იყმუვლონ ძაღლივით და გარს უარონ ქალაქს.
8 აგერ, ანთხევენ თავიანთი პირით,
მახვილი აქვთ ბაგეებში,
აქაოდა ვინ ისმენსო. ფს.56,5;63,6.
9 ხოლო შენ, უფალო, დასცინებ მათ,
აბუჩად აიგდებ ყველა ხალხს. ფს.2,4.
10 მის ძლიერებას შენში დავიცავ,
რადგან ღმერთია ჩემი საყრდენი.
11 ღმერთი – ჩემი მწყალობელი წინ წამიძღვეს;
ღმერთმა შემახედოს ჩემს მტრებზე. ფს.53,7;90,8;91,12;111,8.
12 ნუ დახოცავ მათ, რომ არ დაივიწყოს ჩემმა
ერმა,

ახეტიალე შენი ძალით და დაამდაბლე,
ფარო ჩვენო, უფალო. ფს.55,8.
13 მათი პირის ცოდვა მათთა ბაგეთა
ნალაპარაკევია;
და გაებან მახეში თავიანთი
ქედმაღლობისათვის,
ტყუილი ფიცისა და პირფერობისათვის,
14 მოსპე რისხვით, მოსპე, რომ აღარ იყვნენ;
და შეიტყონ, რომ ღმერთი ბატონობს იაკობზე
ქვეყნიერების კიდით-კიდემდე. ფს.7,10;9,21;82,19.
15 დაე, დაბრუნდნენ საღამოობით,
იყმუვლონ ძაღლივით და გარს შემოუარონ
ქალაქს.
16 დაე, იწოწიალონ საჭმლისათვის
და მშივრებმა გაათიონ ღამე.
17 ხოლო მე ვუმღერებ შენს სიძლიერეს
და დილდილობით ვიგალობებ შენს წყალობაზე,
რადგან შენ იყავი ჩემი ბურჯი
და თავშესაფარი ჩემი გაჭირვების დღეს. ფს.29,6.
18 სიძლიერევ ჩემო, შენ გიგალობებ,
რადგან ღმერთია ჩემი ბურჯი, ღმერთი ჩემი
მწყალობელი.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 59 (60)

1 **გუნდის ლოტბარს, „შუშან-ყედუთის საკრავზე,“**
**დავითის საგალობელი, შესწავლისათვის.** ფს.79,1.
2 **როდესაც ეომებოდა შუამდინარეთის არამს და**
**ცობის არამს;**
**და დაუბრუნდა იოაბი და გაანადგურა**
**თორმეტი ათასი ედომელი მარილოვან ველზე.**
2მფ.8,3-13;10,13-18.
3 ღმერთო, მიგვატოვე, გაგვაპარტახე,
გაგვირისხდი, კვლავ აღგვადგინე.
4 შეაზანზარე მიწა, გააპე;
განკურნე მისი ნამსხვრევები, რადგან
მოირყა.
5 აჩვენე შენს ერს სიძნელე,
გვასვი ჩვენ ღვინო საწამლავგარეული.
ფს.70,20;74,9. ეს.51,17.22. იერ.25,15.
6 მიეცი შენს მოშიშებს დროშა ასაფრიალებლად
ჭეშმარიტებისათვის. ფს.18,10;19,6. ეს.11,10. რომ.15,8.
7 რათა გადარჩნენ, ვინც შენ გიყვარს,
იხსენი შენი მარჯვენით და გვიპასუხე. ფს.107,7-14.

8 ღმერთმა თქვა თავის წმიდაში:
„ვიზეიმებ, დავყოფ შექემს
და სუქოთის დაბლობს მოვუზომავ.
დაბ.12,6. ისუ ნ.1,6;13,27. მსჯ.8,5.
9 ჩემია გილაადი და ჩემია მენაშე,
ეფრემი სიმაგრეა ჩემი თავის,
იუდა – კანონმდებელი ჩემი. დაბ.49,10. 2შჯ.33,17. 2მფ.2,9.
10 მოაბი ქვაბია ჩემი განსაბანი,
ედომზე ჩემს ფეხსაცმელს გავიშვერ;
ჩემს წინაშე, ფილისტიმო, განადგურდები.“
2მფ.8,2.14. ფს.107,10.
11 ვინ შემიძღვება გამაგრებულ ქალაქში?
ვინ შემიყვანს, ედომში? ფს.30,22.
12 თუ არა შენ, ღმერთო, რომელმაც მიგვატოვე
და არ გამოდიხარ, ღმერთო, ჩვენს
მხედრობასთან. ფს.43,10.
13 მოგვამადლე შველა გაჭირვებაში,
რადგან ამაოა ხსნა ადამიანისაგან. ფს.117,8.
14 ღმერთის შეწევნით შევქმნით ლაშქარს,
და ის დაამხობს ჩვენს მტრებს.

## ფსალმუნი 60 (61)

1 **გუნდის ლოტბარს, სიმებიან საკრავზე. დავითისა.**
2 ისმინე, უფალო, ვედრება ჩემი,
ყური მოაპყარ ჩემს ლოცვას. ფს.5,2.
3 ქვეყნის კიდიდან მოგღაღადებ
გულგათანგული:
სიმაღლით ჩემთვის მიუწვდომელ კლდეზე
წარმიძეხ. ფს.41,7;26,5.
4 რადგან შენა ხარ ჩემი მფარველი,
ძლიერი კოშკი ხარ მტრისგან დამცველი. ფს.70,3.
5 ვიცხოვრებ შენს კარვებში მარადის,
თავს შევაფარებ შენი ფრთების საბურველში.
ფს.14,1;35,8;62,8.
6 რადგან შენ, ღმერთო, მოისმინე აღთქმანი
ჩვენი,
მიეცი სამკვიდრო, ვისაც შენი სახელისა
ეშინია.
7 დღეები მოუმატე მეფის დღეებს,
მისი წლები – თაობიდან თაობამდე. ფს.20,5.
8 იმყოფებოდეს მარად ღვთის წინაშე,
წყალობა და ჭეშმარიტება იფარავდეს მას. 2მფ.7,18. ფს.56,4.

9 ამგვარად ვუგალობებ შენს სახელს
უკუნისამდე,
რომ შევასრულო ჩემი აღთქმანი დღითი-დღე.
იობ.22,27. ფს.64,2.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 61 (62)

1 **გუნდის ლოტბარს, იედუთუნისათვის.**
**ფსალმუნი დავითისა.** ფს.38,1.
2 მხოლოდ ღმერთისადმია მდუმარება ჩემი
სულისა;
მისგან არის ჩემი ხსნა. ფს.64,2;36,7.
3 მხოლოდ ის არის ჩემი ბურჯი და ჩემი ხსნა,
ჩემი სიმაგრე – აღარ დავეცემი მეტად. ფს.29,13.
4 ვიდრემდე დაესხმით თავს ადამიანს?
გადაიქცევით ყველანი, ვითარცა კედელი
გადახრილი, ყორე მორყეული.
5 განიზრახავენ მის სიმაღლიდან გადმოგდებას,
მიმართავენ სიცრუეს;
პირით აკურთხებენ, გულით კი სწყევლიან. ფს.27,3.
6 მხოლოდ ღმერთს დაელოდე, სულო ჩემო,
რადგან მისგან არის ჩემი იმედი.
7 მხოლოდ ის არის ჩემი ბურჯი და ჩემი ხსნა,
ჩემი სიმაგრე – არ დავეცემი. ფს.17,2.
8 ღმერთისგან არის ჩემი ხსნა და ჩემი
ღირსება;
სიმაგრე ჩემი ძალისა და ჩემი თავშესაფარი
ღმერთის მიერაა. ფს.3,6.
9 მას მიენდეთ ყოველჟამს, ხალხნო,
თქვენი გული გადმოღვარეთ მის წინაშე;
ღმერთია ჩვენი თავშესაფარი. ფს.2,12;41,5. გალ.2,19.
10 მხოლოდ არარაობანი არიან ადამის ძენი,
ცრუობენ კაცთა შვილები;
სასწორზე რომ დადო,
ყველანი ერთად არარაობაზე უარესია. ფს.145,3-4;4,3.
11 არ დაამყაროთ იმედი მძარცველობაზე
და მტაცებლობას ნუ გამოედევნებით;
დოვლათი ოდეს გაიზარდოს, ნუ მიაქცევთ
ყურადღებას. ფს.48,7. 1ტიმ.6,9.17.
12 ერთხელ თქვა ღმერთმა —
ორჯერ მოვისმინე, რადგან ღმერთისაა ძალა. იობ.39,35.
13 და შენი არს, უფალო, წყალობა,
რადგან შენ მიუზღავ თითოეულს მისი
ნამოქმედარის მიხედვით. რომ.2,6-11.

4 რომელთა ენა მახვილივით გაილესეს,
მოზიდეს თავიანთი მშვილდი – მწარე სიტყვა, ფს.58,8;119,4.
5 რათა საფრიდან ესროლონ უდანაშაულოს;
მოულოდნელად ესვრიან და არ ეშინიათ. ფს.10,2.
6 ძალას მოიკრებენ ცუდი საქმისათვის,
მოითათბირებენ მახეების დაგებას,
ამბობენ: „ვინ შეამჩნევს მათ?“ ფს.93,7.
7 ეძიებენ სიმრუდეს, ძიებას ძიებით
ასრულებენ,
ხოლო შიგნეული კაცისა და გული ღრმაა.
8 და ესვრის ღმერთი ისარს, უეცრად
დაწყლულდებიან.
9 საკუთარი ენა დაამარცხებს მათ;
გაიფანტება ყოველი მათი მხილველი. ფს.7,16;21,8;140,10.
10 და შეშინდება ყველა კაცი
და ილაპარაკებენ ღმერთის ნამოქმედარზე
და მის ნაქნარს ჩაუკვირდებიან.
11 გაიხარებს წმიდანი უფლის მიერ
და მიენდობა მას, და დაიქადებენ
გულმართლები. ფს.31,11;57,11;67,4.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 64 (65)

1 **გუნდის ლოტბარს, ფსალმუნი დავითისა. გალობა.**
2 შენ შეგშვენის ხოტბა, ღმერთო, სიონზე,
და შენ აგისრულებენ აღთქმას. ფს.49,14;61,2.
3 მომსმენო ლოცვისა,
შენთან მოვა ყველა ხორციელი. ფს.144,21. ეს,66,23.
4 ჩადენილმა ცოდვებმა დამჯაბნეს მე;
ჩვენს დანაშაულს შენ შეგვინდობ.
ფს.50,4;78,9. ეს.6,7. 1იოან.1,7-9. ებრ.9,14.
5 ნეტარ არს, ვისაც ამოირჩევ და დაიახლოებ,
რომ იცხოვროს შენს ეზოში;
გავძღებით შენი სახლის სიკეთით,
წმიდაა შენი ტაძარი. 2შჯ.4,7. ფს.14,1;35,9;62,6.
6 საშიშარო, სიმართლით გვიპასუხე, ღმერთო,
ჩვენო მხსნელო,
სასოებავ დედამიწის ყველა კუთხისა
და შორეული ზღვის მცხოვრებთა. ფს.44,5.
7 განამზადა მთები თავისი ძალით,
გარემოსილია ძლიერებით. ფს.17.40.
8 აწყნარებს ზღვათა ხმაურს,
მათი ტალღების ხმაურს და ერების
მღელვარებას. ფს.88,10. ეს.17,12-13.

9 და შეაშინებს კიდეთა მცხოვრებთ შენი
სასწაულები,
აღმოსავლეთსა და დასავლეთს გაამხიარულებ.
ფს.103,20-23. ეს.48,20.
10 კეთილად გაიხსენე ქვეყანა და მორწყე,
დიდად გაამდიდრე იგი;
ნაკადი ღმერთისა სავსეა წყლით;
მოამზადე მათი პური, რადგან ასე წარმართე
იგი. დაბ.2,10. 2შჯ.11,12. ფს.45,5.
11 მის კვლებს არწყულებ, ასწორებ მის
ბელტებს,
ჟუჟუნა წვიმით ალბობ, მის აღმონაცენს
აკურთხებ. ფს.66,7.
12 გვირგვინი დაადგი შენი სიკეთის ზაფხულს
და შენი ნაკვალევიდან წვეთავს სიმსუქნე. ეს.61,2.
13 წვეთავენ უდაბნოს საძოვრებზე
და ქედებით ლხინით შეიმოსებიან.
14 საძოვრები ცვრით აივსებიან
და დაბლობები მარცვლებით დაიფარებიან;
ილაღადებენ და იმღერებენ.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 65 (66)

1 **გუნდის ლოტბარს, გალობა – ფსალმუნი.**
შეჰღაღადეთ ღმერთს, მთელო ქვეყნიერებავ. ფს.97,4.
2 უგალობეთ მისი სახელის ღირსებას,
პატივი ეცით მის დიდებულებას.
3 უთხარით ღმერთს: „რა საშიშია შენი საქმენი,
შენი ძალის სიმრავლით ქვეშ გაგეგებიან
შენი მტრები. ფს.64,6;17,45.
4 მთელი ქვეყნიერება თაყვანსა სცემს
და გაქებს შენ, უგალობებს შენს სახელს."
5 მოდით, ნახეთ ღმერთის ნამოქმედარი,
საშიშია მისი მოქმედება ადამიანის
შვილებზე. ფს.45,9.
6 გადააქცია ზღვა ხმელეთად,
მდინარე ფეხით გადალახეს;
იქ გავიხარეთ მის გამო. გამოს.14,21. ისუ ნ.3,14-17.
7 გაბატონებულია თავისი სიძლიერით
მსოფლიოზე,
მისი თვალები ჰვრეტენ ერებს.
ვინც ეურჩება, არ ამაღლდება. ფს.10,4.
8 ადიდეთ, ხალხო, ღმერთი ჩვენი
და ალასმინეთ ხმა მისი ქებისა.

9 შეუნარჩუნა ჩვენს სულს სიცოცხლე
და არ გასწირა დასაცემად ჩვენი ფეხი. ფს.55,14.
10 რადგან გამოგვცადე ჩვენ, ღმერთო,
გადაგვადნე,
როგორც ვერცხლი გადაადნეს.
ფს.11,7. იგ.სოლ.17,3. ეს.48,10. ზაქ.13,9. 1პეტ.,6-7.
11 მოგვაქციე ბადეში, დაგვადგი ჩაგვრის უღელი
წელზე.
12 შეგვასვი კაცი თავზე;
შევედით ცეცხლსა და წყალში
და გამოგვიყვანე სახალვათოდ. ეს.43,23;51,23.
13 მოვალ შენს სახლში შესაწირავებით,
აღვისრულებ ჩემს აღთქმებს, ფს.99,4;115,5.8-10.
14 რომ წარმოთქვეს ჩემმა ბაგეებმა
და დაილაპარაკა ჩემმა პირმა ჩემი
გაჭირვების ჟამს. მსჯ.11,35.
15 მსუქან შესაწირავებს ამოგიტან ერკემლის
საკმევლითურთ.
შემოგწირავ მოზვრებს და ვაცებს. ლევ.1,13;3,11.
16 მოდით, მოისმინეთ ყველამ,
ვისაც ღმერთის შიში გაქვთ და გიამბობთ,
რა გააკეთა ჩემი სულისთვის. ფს.18,10;33,12.
17 მას მოვუხმობდი ჩემი ბაგეებით
და აღვამაღლე იგი ჩემი ენით.
18 სიმრუდე რომ შემჩნია ჩემს გულში,
არ მოისმენდა უფალი.
იობ.27,9. იგ.სოლ.15,29;28,9. ეს.1,15. იოან.9,31.
19 ამიტომ მომისმინა ღმერთმა,
ყური მოაპყრო ჩემი ლოცვის ხმას.
20 კურთხეულ არის უფალი,
რომ არ უარყო ჩემი ლოცვა და არ მომაკლო
თავისი წყალობა.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 66 (67)

1 **გუნდის ლოტბარს, სიმებიან საკრავზე, ფსალმუნი – გალობა.**
2 ღმერთი შეგვიწყალებს და გვაკურთხებს ჩვენ,
გამოგვიშუქებს თავის სახეს. რიც.6,24-25.
3 რათა შეიტყონ ქვეყნიერებაზე,
რომ შენი გზა ყველა ხალხისთვის შველაა. ფს.97,3.
4 გიწამებენ ხალხები, ღმერთო,
გიწამებენ ხალხები ერთიანად. ფს.44,18.
5 გაიხარებენ და ილხენენ ერები,

რადგან გაასამართლებ ხალხებს სისწორით
და ერებს ქვეყანაზე წარუძღვები. ფს.95,10.13;97,9.
6 გიწამებენ ხალხები, ღმერთო,
გიწამებენ ხალხები ერთიანად.
7 მიწამ მოგვცა ნაყოფი თვისი;
გვაკურთხოს ღმერთმა, ჩვენმა ღმერთმა.
ლევ.26,4. ფს.84,13. ეზეკ.34,27.
8 გვაკურთხოს ღმერთმა და ეშინოდეთ მისი
დედამიწის კიდით-კიდემდე. ფს.18,10;95,9.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 67 (68)

1 **გუნდის ლოტბარს,**
**დავითის ფსალმუნი, საგალობელი.**
2 აღდგეს ღმერთი, განიბნენ მისი მტრები
და მისი მოძულენი უკუიქცნენ მისგან. რიც.10,35.
3 როგორც კვამლი გაიფანტება, ისე გაფანტე;
როგორც ცვილი დადნება ცეცხლზე,
ისე დაიღუპებიან ბოროტნი ღმერთის
პირისაგან. ფს.96,5. მიქ.1,4. ოსე.13,3.
4 ხოლო წმიდები გაიხარებენ
და მოილხენენ ღმერთის წინაშე
და სიხარულით იზეიმებენ. ფს.31,11;57,11;63,11.
5 აქეთ ღმერთი, იგალობეთ მისი სახელი,
განადიდეთ ის, ვინც ცას სერავს;
უფალია მისი სახელი და ილხინეთ მის
წინაშე. გამოს.6,3. 2შჯ.33,26. ეს.40,3;57,14.
6 მამა ობოლთა და მსაჯული ქვრივთა —
ღმერთი მის წმიდა სადგომში, გამოს.22,22. ფს.9,35.39;145,9.
7 ღმერთს შეჰყავს მარტოხელები სახლში,
გამოჰყავს ტყვეები შესაფერის დროს,
ხოლო ურჩნი ხრიოკზე რჩებიან.
1მეფ.2,5. ფს.106,14;112,9;145,7. საქ.12,7.
8 ღმერთო! როცა შენი ხალხის წინაშე
გამოხვედი,
როცა ფეხი დადგი უდაბნოში, გამოს.13.21.
9 დედამიწა შეირყა, ცანიც კი წვეთავდნენ
ღმერთის პირისაგან;
ეს სინაიც – ღმერთის პირისაგან, ისრაელის
ღმერთისა. გამოს.19,16. მსჯ.5,4-5.
10 ბარაქიანი წვიმა აწვიმე, ღმერთო,
შენს სამკვიდროს, და თუ დაუძლურდება,
შენ გაამაგრებ. გამოს.16,4.

11 შენი ხალხი დასახლდა იქ,
შენი სიკეთით განუმზადე ღარიბს, ღმერთო.
2შჯ.26,5.9. ფს.73,19.
12 უფალი იძლევა სიტყვას მახარობელთა დიდი
გუნდისა:
13 „ჯარების მეფენი გარბიან, გარბიან,
ხოლო სახლში მყოფი ნადავლს გაიყოფს.
14 თუნდაც ცხვრის ბაკებში იწვეთ,
მტრედის ფრთებს ვერცხლით დაფარულს
ჰგავხართ
და მის ნაკრტენს მოოქროვილს ჰგავხართ."
15 როცა ყოვლისშემძლე გაფანტავს მეფეებს იქ,
ცალმონის თოვლივით გაათეთრებს მას. მსჯ.5,4. ნემ.9,22.
16 მთა ღმერთისა – მთა ბაშანისა,
მთაგრეხილი – მთა ბაშანისა.
17 რატომ შეჰყურებთ შურით, მთაგრეხილებო,
მთას,
რომელიც ისურვა ღმერთმა თავის სამოსახლოდ
და უფალი დაიმკვიდრებს სამუდამოდ? ფს.77,68.
18 ღმერთის ეტლები უთვალავია, ათასეულები.
მათ შორის არის უფალი სინაიზე, წმიდაში.
2შჯ.33,2. 4მფ.6,17. დან.7,10. ებრ.1,4.
19 შენ ახვედი მაღლა, დააბრუნე ტყვე,
წამოიღე ძღვენი ადამიანისათვის,
და ურჩებთანაც დაისადგურა უფალმა ღმერთმა.
ფს.46,6;10,4. საქ.2,4.33;10,44-46. იოან.1,16. 1კორ.12,4-11. ეფეს.4,7-12.
20 კურთხეულ არს უფალი, დღითი დღე ზრუნავს
ჩვენზე.
ღმერთია ჩვენი მშველელი. იობ.5,18. ფს.65,11.
21 ღმერთი არის ჩვენთვის ღმერთი მშველელი,
და უფალი ღმერთის ხელში არის სიკვდილის
გასაღები. გამცხ.1,18.
22 მაგრამ ღმერთი თავს გაუჩეჩყავს თავის
მტრებს,
ბანჯგვლიან კეფას – დანაშაულის გზით
მოსიარულეს. 2შჯ.30,1-9. ფს.109,6.
23 თქვა უფალმა: „ბაშანიდან დავაბრუნებ;
დავაბრუნებ ზღვის სიღრმეებიდან,
24 რათა ჩადგა შენი ფეხი მტრების სახლში,
როგორც შენი ძაღლები ჰყოფდნენ შიგ თავიანთ
ენას;" ფს.57,11.
25 ნახეს შენი სვლა, ღმერთო, სვლა ჩემი
ღმერთისა,
ჩემი მეფისა წმიდაში.

26 წინ წარდგნენ მგალობლები, უკან –
მემუსიკენი,
შუაში – მედაირე ქალწულები. გამოს.15,20.
27 კრებულთა შორის ადიდეთ ღმერთი უფალი
წყაროდან ისრაელისა. ეს.48,1.
28 იქ ბენიამინი – უმრწმესი, წინ წახტა;
იუდას თავადებმა ქვები დაუშინეს,
ზებულონის თავადებმა, ნაფთალის თავადებმა.
2შჯ.33,12. 1მფ.9,21. ეს.9,1.
29 შენმა ღმერთმა მოგაკუთვნა შენ ძალა,
ღმერთო, განამტკიცე ის,
რაც მოიმოქმედე ჩვენთვის.
30 შენი ტაძრის გამო, რომელიც იერუსალიმშია,
საჩუქრებს მოგიტანენ მეფეები. ფს.71,10.15.
31 შერისხე მხეცი ლერწმიანისა,
ხარების ჯოგი ხალხის ხბოებს შორის,
რომლებიც ტრაბახობენ ოქროს ზოდებით. იობ.40,16. ეზეკ.29,3.
32 მოვლენ დიდებულნი ეგვიპტიდან,
ქუში გაუწოდებს ხელს. ეს.11,11;19,21;45,14.
33 ქვეყნიერების სამეფონო!
უმღერეთ ჩვენს ღმერთს, უგალობეთ უფალს.
34 ამაღლებული ძველთუძველეს ცათა ცაში –
აგერ ის გამოსცემს თავისი ხმით ძლიერების
ხმას. 3მფ.8,27. ფს.28,4.
35 მიეცით სიძლიერე ღმერთს; მისი სიდიადე
ისრაელზეა
და მისი სიძლიერე – ღრუბლებში. 2შჯ.33,26. ფს.28,1.
36 საშიში ხარ, ღმერთო, შენს ტაძარში;
ღმერთი ისრაელისა – ის აძლევს ძალასა და
სიმაგრეს ხალხს;
კურთხეულ არს ღმერთი! ფს.28,11.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 68 (69)

1 **გუნდის ლოტბარს, „შოშანის საკრავზე," დავითის ფსალმუნი** ფს.44,1.
2 მიხსენი, ღმერთო, რადგან სულამდე მოვიდა
წყალი. იონა.2,6.
3 ჩავიძირე გაუვალ ლაფში და არ არსებობს
დასადგომი;
შევედი წყლის სიღრმეში
და სწრაფმა დინებამ წამიღო. ფს.39,3;143,7.
4 მოვიქანცე ღაღადით, ყელი გამიშრა,
თვალები ამომილამდა ჩემი ღმერთის
მოლოდინში. ფს.21,3;37,11.

5 ჩემი თავის ბალანზე მეტია ჩემი უმიზეზოდ
მოძულენი;
გაძლიერდნენ ჩემი მოსპობის მსურველნი,
ჩემზე ტყუილ-უბრალოდ გადამტერებულნი;
რაც არ წამირთმევია, ის უნდა დავუბრუნო. ფს.34,19;39,13.
6 ღმერთო, შენ უწყი ჩემი უვიცობა
და ჩემი დანაშაული დაფარული არ არის
შენგან.
7 ნუ შერცხვებიან ჩემს გამო შენი მოიმედენი,
უფალო, ღმერთო ძალთა;
ნუ გაწბილდებიან ჩემს გამო, ვინც შენ
გეძებს,
ღმერთო ისრაელისა.
8 რადგანაც შენი გულისათვის მივიღე ლანძღვა,
სირცხვილმა დაფარა ჩემი სახე. ფს.43,16.
9 შორეული გავხდი ჩემი ძმებისათვის
და უცხო – დედაჩემის შვილთათვის.
იობ.19,13. ფს.37,12. მათ.10,36. იოან.1,11;7,3-5.
10 რადგან შენი სახლის შურმა დამღრღნა მე
და შენთა მლანძღველთა ლანძღვა დამატყდა
თავს. იოან.2,17. რომ.15,3.
11 და ვტირი ჩემი სულის მარხვით,
და მათი სალანძღავი გავხდი.
12 და ჩავიცვი სამოსად ძაძა
და იგავად ვიქეცი მათთვის. ფს.34,13.
13 ჩემზე ლაპარაკობენ კარიბჭესთან მსხდომნი
და მღერიან ღვინის მსმელნი.
14 და მე ვლოცულობ შენს მიმართ, უფალო,
სასურველ დროს;
ღმერთო, შენი დიდი წყალობით მიპასუხე შენი
შველის ჭეშმარიტებით. ფს.31.6. ეს.49,8.
15 მიხსენი ლავისგან და არ დავინთქა,
გადამარჩინე ჩემთა მოძულეთა და წყლის
სიღრმეთაგან. ფს.17.17-17.
16 ნუ გამიტაცებს წყლის ტალღა
და ნუ ჩამყლაპავს მორევი
და ნუ შეიკრავს ჩემზე პირს ჭა.
17 მიპასუხე, უფალო რადგან კარგია შენი
წყალობა;
შენი დიდი სიბრალულით გადმომხედე. ფს.62,4;108,21.
18 ნუ დაფარავ სახეს შენი მორჩილისგან,
რადგან მიჭირს;
სწრაფად მიპასუხე.
19 მოუახლოვდი ჩემს სულს, გადამარჩინე;
ჩემი მტრების ჯიბრით მიხსენი. ეს.59,20.

20 შენ იცი, ჩემი გალანძღვა,
ჩემი გაწბილება და ჩემი შერცხვენა;
შენს თვალწინ არიან ჩემი მტრები.
21 დამცირებამ დაამსხვრია ჩემი გული და ქანცი
გამიწყდა;
ველოდი თანამგრძნობლებს და არავინ იყო,
მანუგეშებელს და – ვერ ვპოვე.
22 და აურიეს ჩემს საჭმელში ძირმწარე,
და წყურვილის დროს მასვეს ძმარი.
23 იყოს მათი ტაბლა მათთვის ხაფანგად
და სიმშვიდის ჟამს – მახედ. ლუკ.21.34-35. რომ.11.9-10.
24 დაბნელდეს თვალნი მათნი და წელი მათი
სამუდამოდ მოადუნე. ლუკ.19,42. იოან.12.40.
25 გადმოაფრქვიე მათზე შენი მრისხანება
და შენი რისხვის ალი ეწიოთ მათ.
26 სამკვიდრებელი მათი გაპარტახდეს,
მათ კარვებში არ იყოს მკვიდრი. მათ.23.38. საქ.1.20.
27 ვინაიდან, ვინც შენ გვემე, დევნიან,
და შენს გვემილთა სატკივარს ამრავლებენ. ეს.53.4.
28 დაურთე ცოდვა მათს ცოდვას
და ნუმც შეაღწევენ შენს სიმართლეში. რომ.1.24.
29 ამოიშალონ ცოცხალთა წიგნიდან
და წმიდანებთან ნუ ჩაიწერებიან. გამოს.32.32.
30 ხოლო მე ღარიბი და დავრდომილი ვარ.
შენმა შველამ, ღმერთო, დამიფაროს მე.
31 ვაქებ ღმერთის სახელს;
გალობით განვადიდებ, მადლიერებით. ფს.27.7.
32 და უფრო მოეწონება უფალს, ვიდრე ხარი,
მოზვერი რქიანი და ჩლიქიანი. ფს.49.8-14.
33 რადგან მოუსმენს ღატაკებს უფალი
და თავის ტყვეებს არ უგულებელყოფს. ფს.33.3;21.27.
34 ნახავენ მოკრძალებულნი, გაიხარებენ
და გაცოცხლდება გული თქვენი, მძიებელნო
ღმერთისა.
35 განადიდებენ მას ცა და დედამიწა,
ზღვები და ყოველი, მათში მოძრავი. ფს.148.1.
36 რადგანაც ღმერთი დაიხსნის სიონს
და ააშენებს იუდას ქალაქებს,
და დასახლდებიან იქ და დაიმკვიდრებენ.
ფს.50,20. ეს.44.26:26.1.
37 მის მორჩილთა შთამომავლობა დაეუფლება მას,
და მისი სახელის მოყვარულნი დაბინავდებიან
მასში. ფს.101,29.

## ფსალმუნი 69 (70)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის გასახსენებელი.** ფს.37.1.
2 ისწრაფე, ღმერთო ჩემო, სახსნელად,
უფალო, ჩემს დასახმარებლად. ფს.39.14.
3 დაე შერცხვნენ და გაწბილდნენ ჩემი სულის მაძიებელნი,
უკუიქცნენ და დასაცინი გახდნენ ჩემი სიავის მდომნი.
4 დაე, უკუიქცნენ სირცხვილნაჭამნი,
ვინც მეუბნება: „ოჰო! ოჰო!" ფს.39.16.
5 ილხინოს და გაიხაროს შენით ყველამ,
ვინც შენ გეძიებს და გაიძახის მუდამ: „დიდია ღმერთი",
ვისაც უყვარს შველა შენმიერი.
6 ხოლო მე ღარიბ-ღატაკი ვარ, ღმერთო, იჩქარე ჩემსკენ;
ჩემი შემწე და მხსნელი ხარ შენ.
უფალო, ნუ დააყოვნებ. ფს.39.18;140.1.

## ფსალმუნი 70 (71)

1 შენ გესავ, უფალო, ნურც შერცხვენილხარ ნურასოდეს. ფს.2.12.
2 შენი სიმართლით მიხსენი და გადამარჩინე,
ყური მომაპყარ და მიშველე. ფს.30,2-3.
3 იყავი ჩემთვის კლდოვანი თავშესაფარი,
რომ მოვდიოდე შენთან მარადჟამს;
გაეცი ბრძანება ჩემს საშველად,
რადგან ჩემი ბურჯი და ჩემი სიმაგრე ხარ. ფს,17.2.
4 ღმერთო ჩემო, მიხსენი ბოროტის ხელისაგან,
უკანონობის მომქმედის და მძარცველის ხელისაგან.
5 რადგან შენა ხარ ჩემი იმედი,
უფალო, ღმერთო ჩემო, ჩემი სასო ყრმობიდანვე.
6 შენზე ვიყავი დაყრდნობილი მუცლიდანვე,
შენ გამომიყვანე დედის წელიდან;
შენ გეკუთვნის ჩემი ხოტბა მუდამ.
7 საოცრებასავით ვიყავი მრავალთათვის;
და შენ ხარ ძალოვანი თავშესაფარი.
8 ივსება ჩემი პირი შენი ქებით
და შენმიერი ბრწყინვალებით ყოველდღიურად.
9 ნუ უკუმაგდებ სიბერის ჟამს,
უძლურების დროს ნუ მიმატოვებ.

10 რადგან მოილაპარაკეს ჩემმა მტრებმა ჩემზე
და ერთად მოითათბირეს ჩემი სულის
წინააღმდეგ ჩასაფრებულებმა.
11 და ამბობენ: „ღმერთმა მიატოვა იგი;
დაედევნეთ და შეიპყარით, რაკი არა ჰყავს
მხსნელი.“
12 ღმერთო, ნუ დამშორდები; ღმერთო ჩემო,
ჩემს შესაწევად გამოეშურე.
13 დაე, შერცხვნენ და მოისპონ ჩემი სულის
მტრები;
სირცხვილმა და გაწბილებამ დაბუროს ჩემთვის
სიავის მაძიებლები.
14 ხოლო მე ვესავდე და ვამრავლებდე ყოველნაირ
შენს ქებას;
15 ბაგენი ჩემი ილაპარაკებენ შენს
სიმართლეზე,
ყოველდღეა შენმიერი შველა,
რადგან არ ვიცი მათი რიცხვი.
16 შევალ უფალი ღმერთის ძლიერებით,
გავიხსენებ შენს სიმართლეს,
მხოლოდ შენსას.
17 ღმერთო, შენ მასწავლიდი ყრმობიდანვე
და დღესაც ვუზნობ შენს საოცრებაზე.
18 ასევე მოხუცებულობამდე და ღრმა სიბერემდე
ნუ მიმატოვებ, ღმერთო,
ვიდრე გავაცნობდე შენს ძალას ამ თაობას
და ყველა მომავალს – შენს სიძლიერეს.
19 ხოლო შენი სიმართლე, ღმერთო ზეცამდეა,
რომ ჰქმენ საქმენი დიდნი;
ღმერთო, ვინ არის შენი ბადალი?
20 შენ მაჩვენე მრავალი და მძიმე გაჭირვება;
კვლავ გამაცოცხლე და დედამიწის
უფსკრულიდან ამომიყვანე კვლავ.
21 შენ გაამრავლე დიდება ჩემი
და მობრუნდი ჩემს სანუგეშებლად.
22 მეც მადლობას გადაგიხდი ებნის საკრავით,
ვადიდებ შენს ჭეშმარიტებას, ღმერთო;
გიგალობებ ქნარით, წმიდაო ისრაელისა.
23 იხარებენ ჩემი ბაგენი, როს გიგალობებ შენ,
და ჩემი სულიც, შენ რომ დაიხსენი.
24 ჩემი ენაც ყოველდღე წარმოსთქვამს შენს
სიმართლეს,
რადგან შერცხვნენ და დამცირდნენ ჩემი ავის
მაძიებელნი.

აბიბინდებიან ქალაქებში, როგორც ბალახი
დედამიწაზე.
17 მისი სახელი იქნება უკუნისამდე,
ვიდრე მზე არსებობს, იბრწყინებს მისი
სახელი,
და იკურთხებიან მის მიერ, ყოველი ხალხი
შენატრებს მას.
18 კურთხეულ არს უფალი ღმერთი,
ღმერთი ისრაელისა, მარტოდ მოქმედი
სასწაულისა.
19 და კურთხეულ არს სახელი მისი დიდებისა
უკუნისამდე,
და აივსება მისი დიდებით ქვეყნიერება.
ამინ, ამინ! ეს.6.3.
20 დამთავრდა ლოცვანი დავითისა, იესეს ძისა.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 72 (73)

1 **ფსალმუნი ასაფისა.**
რა კეთილია ღმერთი ისრაელის მიმართ,
გულწრფელთა მიმართ.
2 მე კი – კინაღამ გადაუხვიეს ჩემმა
ფეხებმა,
კინაღამ მომიცურდა ნაბიჯები.
3 რადგან შემშურდა სულელებისა,
როცა ვხედავდი ბოროტების კეთილდღეობას.
იობ.21.7. ფს.36.1. იერ.12.1.
4 რადგან არა აქვთ შეჭირვება სიკვდილამდე,
და ჯანმრთელები არიან.
5 ადამიანის სიძნელეებს არ განიცდიან
და სხვა ადამიანებთან არ ტვირთმძიმობენ
6 ამიტომ მძივივით გარს შემოერტყა მათ
ამპარტავნობა
და ძალადობა სამოსელივით ჩაიცვეს.
7 სიმსუქნისაგან თვალები გადმოკარკლეს,
გულები აევსოთ სიბრიყვით. იობ.15,27.
8 ყველას დასცინიან და ბოროტად ლაპარაკობენ
ძალადობაზე,
ქედმაღლურად ლაპარაკობენ.
9 მათი პირი ცას მისწვდა და მათი ენა
დედამიწაზე დაიარება.
10 ამიტომ ბრუნდება მისი ერი აქ
და სვამენ წყალს სავსე თასიდან.
11 და ამბობენ: „როგორ შეიტყობს ღმერთი?
განა აქვს გაგება უზენაესს?“

12 აჰა, ეს ბოროტნი, უზრუნველნი ამა
სოფლისა,
იხვეჭენ დოვლათს.
13 ამაოდ გავისუფთავე გული და დავიბანე
ხელები.
14 და ვიყავი ნაგვემი ყოველდღე
და ვიტანჯებოდი დილდილობით.
15 რომ მეთქვა, ვიმსჯელებ-მეთქი ასე,
მაშინ შენი შვილების თაობას ვუღალატებდი.
16 და ვიფიქრე, რომ შემეგნო ეს –
მაგრამ ძნელი იყო ჩემს თვალში.
17 ვიდრე მოვიდოდი ღვთის ტაძარში
და გავიგებდი მათ ბოლოს.
18 მაგრამ მოლიპულ გზაზე დააყენე ისინი
და უფსკრულში გადაჩეხე.
19 როგორ მეყსეულად განადგურდნენ,
დაიღუპნენ, გაქრნენ შიშის ზარისაგან!
20 როგორც სიზმარი ქარწყლდება გამოღვიძების
შემდეგ,
უფალო, ისე დაამცირებ მათ სახეებს,
როცა გამოაფხიზლებ.
21 როცა გული დამიძმარდა და შიგნეულობა
დამეფლითა,
22 უმეცარი ვიყავი და ვერ მივხვდი,
პირუტყვივით ვიყავი შენს წინაშე.
23 ხოლო მე მუდამ შენთან ვარ,
ხელთ გიპყრია მარჯვენა ჩემი.
24 შენი რჩევით მიმიძღვი წინ, და შემდგომ
პატივით მიმიღებ.
25 ვინ არის ჩემთვის ცაში?
და შენს გარდა არავინ მსურს დედამიწაზე.
26 ქანცგამოლეულია ჩემი სული და გული;
ღმერთია ჩემი გულის სიმაგრე და ჩემი
ხვედრი უკუნისამდე.
27 რადგან აჰა, შენგან განშორებულნი
იღუპებიან;
შენ მოსპობ ყველას, ვინც განზე
განგიდგება.
28 ხოლო ჩემთვის სასიკეთოა ღმერთთან
მიახლოება;
უფალ ღმერთზე ვამყარებ იმედს,
რათა ვილაპარაკო ყველა შენს საქმეზე.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 73 (74)

1 **მოძღვრება ასაფისა.**
რატომ მიგვატოვე, უფალო – სამუდამოდ?
აინთო შენი რისხვა შენი სამწყსოს ცხვარზე?
2 გაიხსენე შენი თემი, რომელიც ადრევე
შეიძინე,
იხსენი ტომი შენი სამკვიდრო.
ეს მთა სიონისა, რომელზეც შენი სავანეა
3 წარმართე შენი ნაბიჯები მარადიული
ნანგრევებისაკენ –
ყოველივე დაუნგრევია მტერს.
4 შენი მტრები ღმუიან შენს საკრებულოში;
დადეს თავიანთი ნიშნები სასწაულების
მაგიერ.
5 ემსგასებოდნენ იმათ, ვინც ხის ტოტებზე
ცულს შემართავს.
6 და ახლა ჩუქურთმები უროთი და ცულით
დაამტვრიეს ერთიანად.
7 ცეცხლს მისცეს შენი ტაძარი,
მიწასთან გაასწორეს შენი სახელის
სამკვიდრებელი.
8 თქვეს თავიანთ გულში:
„გავანადგუროთ ისინი ერთიანად."
დაწვეს ღმერთის ყველა საკრებულო
დედამიწაზე.
9 ჩვენს სასწაულებს ვეღარ ვხედავთ,
აღარ გვყავს წინასწარმეტყველი
და არვინ არის ჩვენთან, რომ იცოდეს –
როდემდე?
10 ღმერთო, როდემდე უნდა იგინოს მტერმა?
ნუთუ მარადჟამს უნდა შეურაცხყოს მოშუღარმა
შენი სახელი?
11 რატომ სწევ უკან შენს ხელს და შენს
მარჯვენას?
გამოიღე შენი უბიდან და მოსპე.
12 ხოლო ღმერთი მეფეა ჩემი ადრიდანვე,
შველა-ხსნის მოქმედი ქვეყნიერებაზე.
13 შენ გაკვეთე ზღვა შენი ძალით,
წყალზე მიუმტვრიე თავები ურჩხულებს.
14 შენ გაუჭეჭყე თავი ლევიათანს,
მიეცი საჭმელად იგი უდაბნოს ხალხს.
15 შენ გააპე წყარო და ხევი, შენ დააშორე
ძლიერი მდინარენი.

16 შენია დღე, ღამეც შენია;
შენ განამზადე მთვარე და მზე.
17 შენ დაადგინე ყველა საზღვარი
ქვეყნიერებისა,
ზაფხულ-ზამთარი შენ დააარსე.
18 გაიხსენე ეს: მტერი აგინებს უფალს
და არამზადა ხალხი ლანძღავს შენს სახელს.
19 მხეცებს ნუ მისცემ შენი გვრიტის სულს,
შენი ღარიბების სიცოცხლეს ნუ დაივიწყებ.
20 მიხედე აღთქმას, რადგან აივსო
ქვეყნიერების ბნელი ადგილები ძალადობის
სადგომებით.
21 ნუ დაუბრუნდება ჩაგრული გაწბილებულად,
ღარიბ-ღატაკნი აქებენ შენს სახელს.
22 აღდეგ, უფალო, ედავე შენს მოდავეებს,
გაიხსენე შენი ლანძღვა არამზადებისაგან
ყოველდღე.
23 ნუ დაივიწყებ შენი მტრების ხმას;
შენს მოწინააღმდეგეთა ხმაური ამოდის
მუდამ.

# ფსალმუნი 74 (75)

1 **გუნდის ლოტბარს. „ნუ მოსპობ.“**
**ფსალმუნი ასაფისა. გალობა.**
2 გადიდებთ შენ, ღმერთო, გადიდებთ,
რადგან ახლოა შენი სახელი;
ლაპარაკობენ შენს საოცრებებს.
3 „როცა გამოვნახავ დროს, გავასამართლებ
სისწორით.
4 ირყეოდნენ დედამიწა და მისი მცხოვრებნი,
მე გავამაგრე მისი სვეტები.
5 ვუთხარი სულელებს: 'ნუ მოჰყვებით
ქედმაღლობას.
6 ნუ მოჰყვებით მეტისმეტ ქედმაღლობას,
ნუ ილაპარაკებთ ამპარტავნულად.'“
7 რადგან არც აღმოსავლეთიდან და არც
დასავლეთიდან,
და არც უდაბნოდანაა მთები.
8 ვინაიდან ღმერთი განსჯის –
ერთს დაამდაბლებს და მეორეს აღამაღლებს.
9 რადგან უფლის ხელშია თასი და ღვინო დუღს
ნარევით სავსე,

და ასხამს მისგან, მის თხლესაც კი
სწურავენ
და სვამენ ყოველი ბოროტნი ქვეყნისა.
10 ხოლო მე ვეტყვი ყოველ ჟამს, ვუგალობებ
იაკობის ღმერთს.
11 ბოროტთა რქებს მთლიანად დავამტვრევ,
მართლის ღირსებას ავამაღლებ.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 75 (76)

1 **გუნდის ლოტბარს. სიმებიან საკრავზე. ფსალმუნი ასაფისა. გალობა.**
2 ცნობილია იუდაში ღმერთი, ისრაელში დიდია
მისი სახელი.
3 და იყო იერუსალიმში მისი კარავი
და მისი სადგომი – სიონში.
4 იქ დაამსხვრია მშვილდ-ისრები,
ფარი და ხმალი, და ომი.
5 ბრწყინვალე და ძლიერი ხარ სანადირო მთებზე
მეტად.
6 გაცოფდნენ გულმაგრები, ჩათვლიმეს, დაეძინათ
და ვერც ერთმა მოლაშქრემ ვეღარ ჰპოვა
ხელები თვისი.
7 შენი შემოტევით, ღმერთო იაკობისა,
რული მოერია ეტლსაც და ცხენსაც.
8 შენ საშიში ხარ, და ვინ დაგიდგება წინ
შენი განრისხების ჟამს?
9 ციდან მოგვასმინე სამართალი;
დედამიწა შეშინდა და მიწყნარდა;
10 როცა აღდგა სამართლისათვის ღმერთი
ქვეყნიერების ყველა ჩაგრულის
გადასარჩენად.
11 რაკი ადამიანის რისხვა იქცევა შენდა
აღიარებად,
ნაშთს რისხვისას მოთოკავ.
12 აღუთქვით და გადაუხადეთ უფალ ღმერთს;
ყველამ – მის ირგვლივ მყოფმა,
საჩუქარი მიუძღვნას საშიშს.
13 ის დაამდაბლებს მბრძანებელთა სულს,
შიშის ზარს დასცემს ამქვეყნიურ მეფეებს.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 76 (77)

1 **გუნდის ლოტბარს. იედუთუნის შესახებ. ასაფის ფსალმუნი.**
ფს.38,1;49,1;61,1.

2 ჩემი ხმა ღმერთის მიმართ და მე
შევღაღადებ.
ჩემი ხმა ღმერთის მიმართ და ის მომისმენს.
3 ჩემი გაჭირვების დღეს უფალს ვეძებ,
ჩემი ხელი ღამღამობით გაწვდილია და არ
ივანებს,
უარს ამბობს ნუგეშისცემაზე ჩემი სული. ფს.27,2.
4 გავიხსენებ ღმერთს და ვთრთი,
ვისაუბრებ და – უძლურდება ჩემი სული.
5 თვალი არ დამახუჭინე;
შევძრწუნდი და ვეღარ ვლაპარაკობ. ფს.101,8.
6 ვიგონებდით ადრინდელ დღეებს, გარდასულ
წლებს. ფს.142,5.
7 გავიხსენებ ჩემს გალობას ღამღამობით,
ჩემს გულთან ვისაუბრებ და განიცდის სული
ჩემი.
8 „ნუთუ საუკუნოდ მიმატოვებს უფალი
და აღარასოდეს მომისურვებს? ფს.78,5.
9 ნუთუ სამუდამოდ გაქრა მისი წყალობა,
დამთავრდა მისი სიტყვა თაობიდან თაობამდე?
10 ნუთუ დაივიწყა შებრალება ღმერთმა?
ნუთუ რისხვით უარყო სიბრალული?“
11 და ვთქვი: აი, ჩემი უბედურება –
შეცვლა უზენაესის მარჯვენისა.
12 გავიხსენებ უფლის საქმეებს,
რადგანაც მახსოვს შენი ძველი სასწაულები.
13 ჩავუკვირდები ყველა შენს ნამოქმედარს
და შენს საქმეებზე ვისაუბრებ.
14 ღმერთო! წმიდაა შენი გზა.
რომელი ღმერთია ჩვენი ღმერთივით დიდი? ფს.144,17.
15 შენა ხარ ღმერთი სასწაულის მოქმედი;
შენ გამოავლინე ხალხთა შორის ძლიერება
შენი. ფს.97,1.
16 შენი მკლავით დაიხსენი შენი ერი –
ძენი იაკობისა და იოსებისა. გამოს.6,6.
17 გიხილეს წყლებმა, ღმერთო, გიხილეს
წყლებმა –
შეშინდნენ, უფსკრულნიც კი შეძრწუნდნენ. ფს.103,6.7;113,3.
18 გადმოღვარეს წყლები ღრუბლებმა,
ხმა გამოსცეს ცებმა, შენი ისრებიც
მიმოფრინდნენ.
19 შენი გრგვინივის ხმა ცის თაღზე –
გაანათეს ელვებმა სამყარო, შეძრწუნდა და
შეირყა დედამიწა. ფს.17,8.14.

20 ზღვაშია შენი გზა და შენი ბილიკი –
დიდ მდინარეებში,
და შენი კვალი არ არის ცნობილი.
21 უძღოდი, ვითარცა ცხვარს, შენს ხალხს
მოსეს და აარონის ხელით. გამოს.14,26. იობ.36,30.

# ფსალმუნი 77 (78)

1 **მოძღვრება ასაფისა.**
ისმინე, ხალხო ჩემო, ჩემი კანონი;
ყური მოაპყარით ჩემთა ბაგეთა ნათქვამს. ფს.49,7;80,9.
2 ისმინეთ, გავხსნი პირს,
ავამეტყველებ გამოცანებს დასაბამისა.
ფს.48,5. ეზეკ.17,2. მათ.13,35.
3 რაც მოვისმინეთ და გავიგეთ,
და ჩვენმა მამებმა გვიამბეს, გამოს.13,14. ფს.43,2.
4 არ დავუმალავთ მათ შვილებს,
მომავალ თაობას ვუამბობთ
უფლის ქება-დიდებას და მის ძლიერებას,
და მის სასწაულებს, რაც მოიმოქმედა.
5 დაუდგინა წესდება იაკობს
და რჯული დაუდო ისრაელს,
რაც დაუწესა ჩვენს მამებს საუწყებლად
მათთა შვილთათვის. გამოს.12,26. 2შჯ.4,9;6,7;11,19. ფს.147,8.
6 რათა შეიტყოს მომავალმა თაობამ,
შვილებმა, რომელნიც დაიბადებიან,
ვინძლო ადგნენ და გაუცხადონ თავიანთ
შვილებს.
7 და დაამყარონ ღმერთზე თავიანთი იმედი,
და არ დაივიწყონ ღმერთის საქმენი,
და დაიცვან მისი აღთქმანი.
8 და არ ემსგავსონ თავიანთ მამებს,
გულარძნილთა და ურჩთა თაობას,
თაობას, რომ არ აწაღმართა გული თავისი
და ურწმუნო ჰყო უფლის მიმართ თავისი სული. 2შჯ.32,5.
9 ძენი ეფრემისა, აღჭურვილნი
და მშვილდმოზიდულნი უკუიქცნენ ბრძოლის
დღეს. მსჯ.12,1.
10 მათ არ დაიცვეს აღთქმა უფლისა
და მის მცნებაზე სიარული აღარ ისურვეს.
მსჯ.2,11-13. 2მფ.20. 4მფ.17,15. ფს.118,1-176. გალ.3,1-176. გალ.3,1-29.
11 მისი საქმენი დაივიწყეს
და სასწაულნი, მათ რომ მოუვლინა.

12 მათი მამების თვალწინ მოიმოქმედა
სასწაული ეგვიპტის ქვეყანაში, ცოყანის
ველზე. რიც.13,23. ფს.77,43. ეს.19,11.
13 გააპო ზღვა და შიგ გაატარა ისინი,
და კედელივით წამომართა წყლები. გამოს.15,8. ფს.105,9.
14 და უძღოდა დღისით ღრუბლით
და მთელი ღამე – ცეცხლის შუქით. გამოს.13,21.
15 გააპო კლდენი უდაბნოში
და დაარწყულა ვით უფსკრულის
წყალსატევიდან. გამოს.17,6.
16 გამოადინა ნაკადები კლდისაგან
და წამოვიდნენ წყლები მდინარეებივით. ფს.104,41.
17 ისინი კი განაგრძობდნენ შეცოდებას მის
მიმართ,
აბრაზებდნენ უზენაესს უდაბნოში. 2შჯ.9,7.
18 ცდიდნენ ღმერთს თავიანთ გულში,
როს ხორაგეულს მოითხოვდნენ თავის
სულისათვის. გამოს.16,3. რიც.11,4-6.
19 და ლაპარაკობდნენ ღმერთზე, ამბობდნენ:
„შეიძლებს ღმერთი უდაბნოში ტაბლის
გამართვას?
20 აჰა, კლდეს დაჰკრა და გადმოსკდა წყალი
და გადმოინთხა ნაკადები.
პურის მოცემაც თუ ძალუძს?
ხორცს თუ მოუმზადებს თავის ხალხს?“
21 ამიტომაც, მოისმინა უფალმა და განრისხდა,
და მოედო ცეცხლი იაკობს, და ისრაელზე
აღზევდა რისხვა. რიც.11,1.
22 რადგან არ დაუჯერეს ღმერთს
და მის შველაზე არ დაამყარეს იმედი. ფს.2,12,
23 და უბრძანა ღრუბლებს მაღლიდან,
და გახსნა ცათა ბჭეები. 4მფ.2,12.
24 და გადმოაწვიმა მათზე მანანა საზრდოდ,
და ციური პური მისცა მათ. გამოს.16,4. იოან.6,31.
25 ძლიერთა პურს ჭამდა კაცი;
საზრდოს უგზავნიდა მათ მაძღრისად.
26 აღძრა აღმოსავლეთის ქარი ზეცაზე
და წარმართა თავისი ძალით სამხრეთის ქარი. რიც.11,31.
27 და აწვიმა მათზე ხორცი, ვითარცა მტვერი,
და ვითარცა ზღვის ქვიშა – ფრთოსანი
ფრინველი. რიც.11,31.
28 და ჩამოჰყარა მათი ბანაკის სიახლოვეს,
გარშემო მათი საცხოვრისებისა.
29 ჭამეს და გაძღნენ მეტისმეტად,
და შეუსრულა სურვილი მათი. რიც.11,20. ფს.105,15.

30 ჯერ არ მოყირჭებოდათ სურვილი,
საჭმელი კიდევ პირში ჰქონდათ; რიც.11,30.
31 რომ ღმერთის რისხვა აღიძრა მათზე
და ამოხოცა სხვებზე მსუქნები
და ჩააჩოქა რჩეულები ისრაელისა.
32 მაინც შესცოდეს კიდევ და არ ირწმუნეს მისი
სასწაულები. რიც.14,11.
33 და დაასრულა ამაოებით მათი დღეები
და მათი წლები ძრწოლით.
34 როცა ხოცავდა, მაშინ მოიძიებდნენ მას
და ბრუნდებოდნენ და მიმართავდნენ ღმერთს. ოსე.5,15.
35 და იხსენიებდნენ, რომ ღმერთი მათი
სიმაგრეა
და უზენაესი ღმერთი მათი მხსნელია. გამოს.15,13. 2შჯ.7,8. ეს.63,9.
36 და ელაქუცებოდნენ მას პირით, და ენით
ეცრუებოდნენ მას. ეზეკ.33,31.
37 ხოლო არ იყო მათი გული წრფელი მასთან
და არც მის აღთქმას ერწმუნებოდნენ.
38 და ის გულმოწყალე შეუნდობს ცოდვას
და არ აღაგზნებს მთელ თავის
გულისწყრომას. რიც.14,18.20.
39 გაიხსენებს, რომ ხორციელნი არიან ისინი,
სული, რომელიც გარდავა და აღარ ბრუნდება.
იობ.7,7. ფს.102,14-16. იაკ.4,14.
40 რამდენჯერ გაჯიუტდნენ უდაბნოში,
განარისხეს უკაცრიელ ადგილას.
41 ბრუნდებოდნენ და სცდიდნენ უფალს
და შეურაცხყოფდნენ სიწმიდეს ისრაელისას.
რიც.14,22. 2შჯ.6,16.
42 არ გაიხსენეს ხელი მისი,
დღე, როცა დაიხსნა ისინი გასაჭირიდან.
43 როცა მოიმოქმედა ეგვიპტეში სასწაულები
თავისი
და საოცრებანი ცოყანის ველზე.
44 და გადააქცია სისხლად მდინარეები
და ნაკადები მათი, რომ ვეღარ ესვათ. გამოს.7,17.
45 მიავლინა მათთან მწერნი,
რომ დაეკბინათ ისინი
და მყვარნი, რომ დაეღუპა ისინი. გამოს.8,2.21.
46 და მისცა მუხლუხს მათი მოსავალი
და მათი ნაჯაფი – კალიას. გამოს.10,4.
47 სეტყვით მოსრა ვენახი მათი
და ლეღვსულელნი მათნი – თრთვილით. გამოს.9,22.
48 და მისცა სეტყვას მათი პირუტყვი
და ხორშაკ ქარებს – ჯოგები მათი.

49 მიავლინა მათთან თავისი რისხვის ალი,
მრისხანება, მძვინვარება და გაჭირვება,
როს წარმოგზავნა უკეთური ანგელოზები.
50 გზა გაუკვალა თავის რისხვას,
არ დაინდო სიკვდილისაგან მათი სული
და მათი ცხოველები ჭირს მისცა.
51 განგმირა ყოველი პირმშო ეგვიპტეში,
პირველშობილნი – ხამის კარვებში.
დაბ.10,6. გამოს.12,29. ფს.104,23.
52 წაიყვანა ცხვარივით ხალხი თავისი
და უდაბნოში, როგორც ფარას, ისე წარუძღვა.
ფს.76,21. ეს.63,11.
53 უძღოდა მათ იმედიანად და არ ეშინოდათ,
ხოლო მათი მტრები ზღვამ დაფარა. გამოს.14,13.28.
54 მოიყვანა თავის წმიდა საზღვარზე,
მთაზე, რომელიც მოიხელთა მისმა მარჯვენამ.
გამოს.15,17. 2შჯ.3,25.
55 განდევნა მათი გულისათვის ხალხები
და გაუნაწილა მათი მამულები
სამკვიდრებლად,
და დაასახლა მათს კარვებში ტომები
ისრაელისა. ისუ ნ.13,7;19,51;17,5.14. ფს.43,3;135,21.
56 კვლავ გამოსცადეს და გაუჯიუტდნენ ღმერთს
უზენაესს
და მისი მცნებანი არ დაიცვეს. 2შჯ.6,16. მსჯ.2,11-12.
57 იხევდნენ და ღალატობდნენ თავიანთი
მამების მსგავსად, უკან ბრუნდებოდნენ
ყალბი მშვილდივით. ეზეკ.20,27-28. ოსე.7,16.
58 განარისხეს იგი თავიანთი სამსხვერპლოებით
და თავიანთი კერპებით გამოაღვიძეს მისი
შური. 2შჯ.12,2. 3მეფ.11,7;12,31;14,23.
59 მოსმინა ღმერთმა და განრისხდა
და მეტისმეტად შეიძულა ისრაელი.
60 მიატოვა შილოს სავანე,
სადაც ადამიანებთან ერთად იყო
დამკვიდრებული. 1მეფ.4,11. იერ.7,12.14.26,6.9.
61 და მისცა ტყვედ სიმაგრე თვისი
და დიდება თვისი – მტრის ხელთ. 1მეფ.4,11. იერ.7,12.14.26,6.9.
62 და გასწირა სამახვილოდ ხალხი თავისი
და თავის მემკვიდრეობაზე განრისხდა. 1მეფ.4,21.
63 მისი ჭაბუკები ცეცხლმა შეჭამა
და მისი ქალწულები ვერ გათხოვდნენ. იერ.7,34;16.9;25,10.
64 მისი მღვდლები ხმლით დაეცნენ
და მის ქვრივებს არ უტირიათ. 1მეფ.4,17. 20. იობ.27,15.
65 და გაიღვიძა, ვითარცა მძინარემ, უფალმა,

როგორც დევგმირმა, ღვინისაგან
გამოფხიზლებულმა. ფს.43,24.
66 და განგმირა მისი მტრები ზურგში,
სამუდამო სირცხვილი მიანიჭა მათ. 1მფ.5,6.
67 დაიწუნა იოსების კარავი
და ეფრემის ტომი არ ამოირჩია.
68 ამოირჩია ტომი იუდასი,
მთა სიონისა, რომელიც უყვარდა. ფს.47,3;67,17;75,3.
69 მოაწყო ცასავით ტაძარი თვისი,
დედამიწასავით სამუდამოდ დააფუძნა.
70 ამოირჩია მონა თვისი დავითი
და წამოიყვანა იგი ცხვრის ფარებიდან. 1მფ.16,11-12. 2მფ.7,8.
71 მეწველი ჯოგიდან მოიყვანა იგი
იაკობის – თავისი ხალხის
და ისრაელის – თავისი სამკვიდრებლის
სამწყემსად. 1ნშტ.11,2.
72 და მწყემსა ისინი თავისი სპეტაკი გულით
და თავის ხელთა გონიერებით უძღოდა მათ.
2მფ.8,15. 3მფ.9,4. ეზეკ.34,23.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 78 (79)

1 **ფსალმუნი ასაფისა.**
ღმერთო!
ხალხები მოვიდნენ შენს სამკვიდრებელში,
შებილწეს შენი წმიდა ტაძარი,
იერუსალიმი ნანგრევებად აქციეს.
4მფ.25,9-19. 2ნშტ.36,19. ფს.73,3. ეს.63,18. იერ.9,11.
2 მისცეს შენს მორჩილთა მძორი საჭმელად
ცის ფრინველებს,
შენთა წმიდათა სხეულები – მიწის ნადირებს. 1მფ.17,44.
3 დაღვარეს სისხლი მათი წყალივით
იერუსალიმის გარშემო
და დამმარხავი არავინაა.
4 სალანძღავი გავხდით ჩვენი
მეზობლებისათვის,
მასხარად ასაგდები და დასაცინი –
ჩვენს ირგვლივ მყოფთათვის. ფს.43,14;79,7.
5 როდემდე იქნები, უფალო, მუდმივად
განრისხებული
და იგიზგიზებს შური შენი, ვითარცა ცეცხლი? ფს.84,6.
6 გადმოღვარე შენი რისხვა იმ ხალხებზე,
შენ რომ არ გცნობენ, და იმ სამეფოებზე,
შენს სახელს რომ არ შეჰღაღადებენ. 2თეს.1,8.

7 რადგან შეჭამეს იაკობი
და მისი სადგომი გააპარტახეს. იერ.19,25.
8 ნუ გაგვიხსენებ წინაპართა ცოდვებს;
მალე შეგვეგებოს წინ შენი წყალობა,
რადგან მეტისმეტად დავჩაჩანაკდით.
9 დაგვეხმარე, ღმერთო, ჩვენო მხსნელო,
შენი სახელის ღირსებისათვის, გადაგვარჩინე
და შეგვინდე ჩვენი ცოდვები შენი სახელის
გულისათვის. იერ.14,7.21.
10 რატომ უნდა თქვან ხალხებმა:
„სად არის მათი ღმერთი?“
ცნობილი გახდეს წარმართთა შორის ჩვენს
თვალწინ
შურისძიება შენს მორჩილთა დაღვრილი
სისხლისა. გამოს.32,12. ფს.113,10. იოელ.2,17. გამცხ.6,10.
11 მოაღწიოს შენამდე ტუსაღის კვნესამ.
შენი მკლავის სიძლიერით შეეწიე
სასიკვდილოდ განწირულ შვილებს. ფს.101,21.
12 დაუბრუნე ჩვენს მეზობლებს შვიდმაგად
მათ წიაღში ის დამცირება,
შენ რომ გამცირებდნენ, უფალო.
13 ხოლო ჩვენ – შენი ხალხი
და შენი სამწყსოს ცხვარი გაქებთ შენ
მარადჟამს,
თაობიდან თაობას მოვუთხრობთ შენს დიდებას. ფს.94,7;99,3.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 79 (80)

1 **გუნდის ლოტბარს, შოშანიმ-ედუთის საკრავზე.**
**ასაფის ფსალმუნი.** ფს.44,1;49,1;59,1.
2 მწყემსო ისრაელისა, ყური მომაპყარ;
წინ რომ უძღოდი, ვითარცა ცხვარს, იოსებს,
ქერუბიმებზე ამხედრებული, გამოგვეცხადე.
გამოს.25,20.22. 1მფ.4,4. 2მფ.6,2. 4მფ.19,15. ფს.77,52;98,1.
3 ეფრემის, ბენიამინისა და მენაშეს წინაშე
წამომართე შენი სიძლიერე და მოდი ჩვენს
სახსნელად. რიცხ.2,17-22;10,21-24.
4 ღმერთო! მოგვაქციე ჩვენ;
გაბრწყინდეს სახე შენი და დავიხსნებით.
რიცხ.6,25. ფს.4,7;66,2.
5 უფალო, ღმერთო ძალთაო,
როდემდე იქნები განრისხებული შენი ხალხის
ლოცვაზე?
6 აჭმევ მათ ცრემლიან პურს
და ასმევ ცრემლებს სამმაგად. ფს.41,4;101,10. ეს.30,20.

7 დაგვსვი საშუღლოდ ჩვენს მეზობლებში
და ჩვენი მტრები აბუჩად გვიგდებენ. ფს.88,42.
8 უფალო, ღმერთო ძალთაო, მოგვაქციე ჩვენ,
გაბრწყინდეს შენი სახე და დავიხსნებით.
9 ეგვიპტიდან გადმოიტანე ვაზი,
განდევნე ხალხები და დარგე ის.
გამოს.15,17. ეს.5,1.7. იერ.2,21. ეზეკ.17,6;19,10.
10 გაწმიდე მის წინ, გაადგმევინე ფესვები
და მან აავსო ქვეყანა.
11 მთები დაფარა მისმა ჩრდილმა
და მისმა ტოტებმა – ნაძვი ღმერთისა. ფს.103,16.
12 ტოტები გაიტანა ზღვამდე
და მდინარემდე – ყლორტები თვისი.
13 რატომ დაანგრიე ზღუდენი მისნი
და ყოველი გზად გამვლელი ძარცვავს მას? ფს.88,42. ეს.5,5-6.
14 ანადგურებს მას ტყიური ტახი
და ველის ნადირები ძოვენ მას.
15 ღმერთო ძალთაო! მობრუნდი,
გადმოგვხედე ციდან და იხილე, და მოხედე ამ
ვაზს. ეს.63,15.
16 გაამაგრე ის, რაც დარგო შენმა მარჯვენამ,
და ყლორტები, შენთვის რომ გააძლიერე.
17 დამწვარია, ცეცხლით აკაფულია;
შენი სახის რისხვით დაიღუპებიან.
18 იყოს შენი ხელი შენი მარჯვენის კაცზე,
ადამის ძეზე, შენთვის რომ გააძლიერე.
19 და არ უკუვდგებით შენგან,
გვაცოცხლე და შენს სახელს მოვუხმობთ.
20 უფალო, ღმერთო ძალთაო, მოგვაქციე ჩვენ.
გაბრწყინდეს შენი სახე და დავიხსნებით.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 80 (81)

1 **გუნდის ლოტბარს, გათის საკრავზე, ასაფისა.**
ფს.8,1;46,1;49,1.
2 უგალობეთ ღმერთს, სიმაგრეს ჩვენსას,
შეჰღაღადეთ იაკობის ღმერთს.
3 ასწიეთ სიმღერა და დაუკარით დაირა,
ტკბილხმიანი ქნარი ებანთან ერთად.
4 დაუკარით ახალი თვის თავზე ბუკი,
მთვარის მოვანების ჟამს, ჩვენი
დღესასწაულის დღეს. ლევ.23,24.34. რიც.10,10;29,1.
5 რადგან ეს არის კანონი ისრაელისა,
სამართალი იაკობის ღმერთისა. ლევ.23,24.

6 დაადგინა მოწმობად იოსებისათვის,
როცა გამოვიდა ეგვიპტის ქვეყნიდან;
ენა, რომელიც არ ვიცოდი, ვისმინე.
2შჯ.28,49. ფს.76,16;77,67;113,1.
7 „მოვხსენი ტვირთი მის მხრებს,
მისი ხელები გოდრისაგან განთავისუფლდნენ.
გამოს.1,11.14;14,10-19.
8 გაჭირვებაში მომიხმე და გადაგარჩინე,
გიპასუხე ელვის საფარში,
გამოგცადე მერიბას წყლებზე.
გამოს.2,23;14,10;17,6-7;19,19. რიც.20,13. ფს.49,15.
9 ისმინე, ჩემო ხალხო, და დაგიმოწმებ მე,
ისრაელო, თუ მომისმენ. ფს.49,7.
10 არ იყოს შენში სხვა ღმერთი
და თაყვანი არ სცე უცხო ღმერთს. ეს.43,12.
11 მე ვარ უფალი, ღმერთი შენი,
შენი გამომყვანი ეგვიპტის ქვეყნიდან;
განავრცე პირი შენი და გავავსებ მას.
12 არ ისმინა ჩემმა ხალხმა ხმა ჩემი
და ისრაელი არ დამემორჩილა.
გამოს.20,2. ფს.118,131. ოსე.13,4. მათ.5,6.
13 და მივუშვი ისინი თავიანთ გულისწადილზე,
იარონ თავიანთ ნებაზე.
2შჯ.29,19. იერ.7,24. საქ.7,42;14,16. რომ.24,26.
14 ჩემს ერს რომ ჩემი ესმინა
და ისრაელს ჩემს გზაზე evლო, 2შჯ.5,29;10,12-13. ეს.48,18.
15 მოკლე ხანში მოვდრეკდი მათს მტრებს
და მათს მჩაგვრელებზე ხელს აღვმართავდი. გამოს.23,22.
16 უფლის მოძულენი იპირფერებდნენ მასთან
და მათი ჟამი იქნებოდა სამარადისო.
17 გამოვკვებავდი მათ ნოყიერი ხორბლით
და კლდის თაფლით დავანაყრებდი.“ 2შჯ.32,13-14.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 81 (82)

1 **ფსალმუნი ასაფისა**.
უფალი ჩადგა საღვთო კრებულში,
ღმერთებს შორის ჰქნა სამართალი. იობ.1,6. ფს.135,2-3. 1კორ.8,5.
2 „როდემდე განიკითხავთ უმართებულოდ
და პირფერობას გამოიჩენთ ბოროტთა მიმართ? 2შჯ.1,17.
3 განიკითხეთ საპყარი და ობოლი,
ღარიბი და ღატაკი გაამართლეთ. იობ.36,6. ეს.1,17.
4 გადაარჩინეთ ბეჩავი და უპოვარი,
ბოროტთა ხელიდან გამოიხსენით.

5 არ იციან და არ გაეგებათ, წყვდიადში
დადიან;
ირყევა ყველა საფუძველი დედამიწისა. იგ.სოლ.2,13.
6 მე განვაცხადე: თქვენ ხართ ღმერთები
და უზენაესის ძენი ხართ ყველანი. იოან.10,34.
7 მაგრამ თქვენ დაიხოცებით, როგორც
ადამიანები,
და დაეცემით, როგორც თითოეული
მთავართაგანი."
8 აღსდექ, ღმერთო, განსაჯე ქვეყანა,
რადგან შენ დაიმკვიდრებ ყველა ხალხს. გამცხ.11,15.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 82 (83)

1 **გალობა. ფსალმუნი ასაფისა.** ფს.49,1.
2 ღმერთო ნუ დადუმდები,
ყურს ნუ მოიყრუებ და დამშვიდდები, ღმერთო! ფს.27,1.
3 რადგანაც, აგერ შენი მტრები ხმაურობენ
და შენმა მოძულეებმა თავი წამოყვეს. ფს.2,1. საქ.4,25.
4 შენი ხალხის საწინააღმდეგოდ მზაკვრობენ
საიდუმლოდ
და თათბირობენ შენს დაფარულებზე.
5 თქვეს: „მოდით, ამოვძირკვოთ ისინი ხალხთაგან
და აღარ იხსენიებოდეს სახელი ისრაელისა."
ესთ.3,6.9. იერ.11,19.
6 მოითათბირეს ერთსულოვნად,
შენს წინააღმდეგ შეკრეს პირობა;
7 ედომელთა ბანაკებმა და ისმაელიანებმა,
მოაბმა და აგარის ნაშიერმა;
8 გებელმა, ყამონმა და ყამალეკმა,
ფილისტიმელებმა ტვიროსელებთან ერთად.
9 ასურიც მათ შეუერთდა
და შეიქნენ სახსარნი ლოტის ძეთათვის.
10 დამართე მათ ისევე, როგორც მიდიანს,
როგორც სისერას, როგორც იაბინს კიშონის ხევზე;
რიც.31,7. მსჯ.4,15.24;21;7,22.
11 განადგურდნენ ისინი ყენ-დორში,
სასუქად იქცნენ დედამიწისათვის. ისუ ნ.17,11. იერ.8,2.
12 მოექეცი მათ, მათს დიდებულებს ისევე,
როგორც ყორებს და როგორც ზეებს, და როგორც
ზევახს,
როგორც ცალმუნაყს, ყველა მათს თავადს. მსჯ.7,25;8,12.21.
13 რომ ამბობდნენ: „დავიმკვიდროთ ჩვენთვის
სამკვიდრებელი უფლისა." ფს.73,7-8.

14 ღმერთო ჩემო, ჰყავ ისინი ვითარცა ბზე,
ვითარცა ნამჯა ქარში. ფს.31,5. ეს.17,13.
15 ვითარცა ცეცხლი, დამწველი ტყისა,
ვითარცა ალი, მთების მბუგავი,
16 ისე დაედევნე მათ შენი რისხვით
და შენი ქარიშხლით შეაძრწუნე ისინი.
17 აავსე მათი პირი სირცხვილით,
ვიდრე მოიძიებდნენ შენს სახელს, უფალო.
18 შერცხვებიან და შეძრწუნდებიან სამარადჟამოდ,
და სირცხვილნაჭამნი დაიღუპებიან. ფს.108,29.
19 მიხვდებიან, რომ შენი სახელია უფალი,
მხოლოდ შენა ხარ უზენაესი მთელ
ქვეყნიერებაზე. გამოს.6,3. ეს.44,6. ოსე.12,6.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 83 (84)

1 **გუნდის ლოტბარს, გათის საკრავზე,**
**კორახის ძეთა ფსალმუნი.** ფს.8,1;41,1;80,1.
2 რაოდენ სასურველია შენი სადგომები,
უფალო ძალთა!
3 ნატრობს და ელტვის კიდეც ჩემი სული უფლის
ეზოებს,
გული ჩემი და სხეული ჩემი უმღერიან უკვდავ
ღმერთს. ფს.41,2-3;62,2;72,26;118,20.
4 ჩიტმაც კი ჰპოვა სახლი
და მერცხალმა ბუდე თავისთვის,
რომ ჩასხას ბარტყები თვისი
შენს სამსხვერპლოებთან,
უფალო ძალთა, მეუფევ ჩემო და ღმერთო ჩემო!
5 ნეტარ არიან შენს სახლში მსხდომნი.
მარადჟამს გადიდებენ შენ. ფს.64,5.
6 ნეტარ არს კაცი, რომლის ძლიერებაც შენშია,
გზაა მათ გულში. ფს.36,31. ეს.49,11.
7 გლოვის ველზე გამვლელნი წყაროს აღმოაჩენენ
და კურთხევით დაფარავს მათ წვიმა
შემოდგომისა. ფს.22,4.
8 ივლიან ძალით-ძალამდე,
გამოცხადდებიან ღმერთთან სიონში. გამოს.34,24.
9 უფალო, ღმერთო, ძალთა, მოისმინე ჩემი
ლოცვა,
ყური მომაპყარ, ღმერთო იაკობისა. ფს.80,2.
10 ჩვენო ფარო, დაინახე, ღმერთო,
და შეხედე სახეში შენს ცხებულს. ფს.131,10.

11 რადგან ერთი დღე შენს ეზოებში ათასჯერ
უმჯობესია.
ღმერთის სახლის ზღურბლთან დგომას ვარჩევ
ბოროტების კარვებში ბინადრობას. ფს.26,4.
12 რადგან მზე და ფარია უფალი ღმერთი.
მადლსა და ღირსებას მისცემს უფალი,
სიკეთეს არ მოაკლებს უბიწოდ მოსიარულეთ.
ფს.33,10-11;88,19. მალ.4,2.
13 უფალო ძალთა! ნეტარია კაცი შენზე
მონდობილი.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 84 (85)

1 **გუნდის ლოტბარს, კორახის ძეთა ფსალმუნი.** ფს.83,1.
2 ისურვე, უფალო, ქვეყანა შენი,
დააბრუნე ტყვე იაკობისა.
ფს.13,7. იერ.30,18;31,23. ეზეკ.39,25. იოელ.3,1.
3 აპატიე დანაშაული შენს ხალხს,
დაფარე ყველა მისი ცოდვა. ფს.31,1;77,38.
4 აგვარიდე მთელი შენი გულისწყრომა,
დააცხრე შენი მრისხანება.
5 მოგვაქციე, ღმერთო, ჩვენო მხსნელო,
და გააუქმე შენი გაჯავრება ჩვენზე.
6 ნუთუ საუკუნოდ გაგვირისხდები,
თაობიდან თაობამდე გააგრძელებ შენს
მრისხანებას? ფს.78,5.
7 ნუთუ აღარ დაგვიბრუნებ სიცოცხლეს,
რათა შენმა ერმა იხაროს შენით?
8 გვიჩვენე, უფალო, შენი წყალობა
და შემწეობა გვიბოძე შენი.
9 მე კი მოვისმენ თუ რას იტყვის უფალი
ღმერთი:
რადგან მშვიდობას იტყვის თავის ხალხზე,
და თავის წმიდებზე,
და აღარ გაიმეორებენ სიბრიყვეს. მიქ.7,7. ამბ.2,1.
10 მართლაც ახლოა ხსნა მისმიერი მის
მოშიშთათვის,
რათა დიდებამ დაისადგუროს ჩვენს
ქვეყანაში. ფს.18,10. ეს.6,3.
11 შეიყრებიან წყალობა და ჭეშმარიტება,
სიმართლე და მშვიდობა გადაჰკოცნიან
ერთიმეორეს. ფს.71,3. ეს.32,17. ლუკ.2,14.
12 ჭეშმარიტება დედამიწიდან აღმოცენდება
და სიმართლე ზეციდან გადმოიხედავს. ფს.96,6. ეს.45,8.

13 უფალიც გვიბოძებს სიკეთეს
და ჩვენი მიწა მოგვცემს ნაყოფს. ლევ.26,4. ფს.66,7. ეზეკ.34,27.
14 სიმართლე ივლის მის წინ
და გზას გაუკაფავს მის ნაბიჯებს. ფს.88,15. ეს.59,14.

# ფსალმუნი 85 (86)

1 **ლოცვა დავითისა**.
მომაპყარ, უფალო, ყური,
მიპასუხე, რადგან ღარიბ-ღატაკი ვარ მე. ფს.2,12;15,1;
2 დაიფარე სული ჩემი, რადგან ღვთისმოსავი
ვარ;
იხსენი მორჩილი შენი, შენ, ჩემო ღმერთო,
შენ რომ გესავს.
3 შემიწყალე, უფალო,
რადგან შენ მოგიხმობ ყოველდღე.
4 ახარე სული შენი მორჩილისა,
რადგან, უფალო, შენსკენ აღვაპყარ სული
ჩემი. ფს.129,7;144,9. იოელ.2,13.
5 რადგან შენ, უფალო, კეთილი და შემბრალე
ხარ,
და დიდად მოწყალე ყველას მიმართ, ვინც
მოგიხმობს. ფს.129,7;144,9. იოელ.2,13.
6 მოისმინე, უფალო, ლოცვა ჩემი
და ყურად იღე ჩემი მუდარის ხმა,
7 ჩემი გაჭირვების დღეს მოგიხმობ,
რადგან მიპასუხებ. ფს.49,15.
8 არ არსებობს შენი მსგავსი ღმერთებს შორის,
უფალო, და არც მსგავსი საქმეთა შენთა.
გამოს.15,11. 1მეფ.2,2. ფს.88,7.
9 ყოველი ხალხი, შენს მიერ შექმნილი,
მოვა და მუხლს მოიდრეკს შენს წინაშე,
უფალო,
და განადიდებს შენს სახელს. ფს.71,10.
10 რადგან დიდი და სასწაულთმოქმედი ხარ,
შენა ხარ ღმერთი ერთადერთი.
11 დამაყენე, უფალო, შენს გზაზე;
ვივლი შენი ჭეშმარიტებისამებრ.
წარმართე ჩემი გული შენი სახელის
მოშიშებით. ფს.25,3;138,24;142,10.
12 გიწამებ, უფალო, ღმერთო ჩემო, მთელი გულით
და განვადიდებ შენს სახელს უკუნისამდე.
13 რადგან დიდია შენი წყალობა ჩემს მიმართ,
და გადაარჩინე ჩემი სული ქვესკნელის
ჯოჯოხეთისგან. ფს.29,4;70,20. ამბ.2,5.

14 ღმერთო!
ბოროტმოქმედნი აღდგნენ ჩემს წინააღმდეგ
და მტარვალთა კრებულმა მოინდომა ჩემი
სული,
და არ წარმოგიდგინეს თავიანთ წინაშე. ფს.53,5.
15 ხოლო შენ, უფალო, ღმერთო შემბრალევ
და ლმობიერო, მრავლის მომთმენო,
დიდმოწყალე და ჭეშმარიტი ხარ.
გამოს.34,6. რიც.14,18. ფს.102,8;110,4;129,4;144,8. იოელ.2,13.
16 პირი ჰქენ ჩემსკენ და შემიწყალე,
უბოძე შენი სიმაგრე შენს მორჩილს
და იხსენი ძე შენი მხევლისა. ფს.115,7.
17 მოიმოქმედე ჩემს მიმართ სასწაული
სასიკეთო,
და იხილონ ჩემმა მოძულეებმა და
რცხვენოდეთ,
რადგან შენ, უფალო, შემეწიე და ნუგეში
მეცი.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 86 (87)

1 **კორახის ძეთა ფსალმუნი. გალობა.**
მისი საძირკველი წმიდა მთებშია. ფს.84,1.
2 უყვარს უფალს სიონის ბჭეები
იაკობის ყველა სამკვიდროზე მეტად. ფს.124,2. ეს.14,31.
3 ქება – დიდებას ამბობენ შენზე,
ღვთის ქალაქო.
4 „გავახსენებ რახაბისა და ბაბილონს, ვინც
მე მიცნობს.
აჰა, ფილისტიმი და ტვიროსი
ქუშთან ერთად – ეს დაიბადა იქ.“ ფს.44,13;67,32;88,11.
5 სიონზე კი იტყვიან:
„ეს და ეს კაცი იშვა მის წიაღში,
და უზენაესმა წარმართა იგი.“
6 უფალი ჩაწერს ხალხთა ნუსხაში: „ეს დაიბადა
აქ.“
7 მომღერლები და მესტვირენიც –
„ყველა ჩემი წყარო შენშია.“ ფს.35,10;45,5;72,10.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 87 (88)

1 **გალობა. ფსალმუნი კორახის ძეთა, გუნდის ლოტბარს, მახალათის საკრავზე საგალობლად.**
**მოძღვრება ჰემან ეზრახელისა.** 3მფ.4,31. ფს.86,1.

2 უფალო, ღმერთო ჩემო მხსნელო!
დღისით ვღაღადებ, ღამით – შენს პირისპირ. ლუკ.18,7.
3 მოვიდეს შენს წინაშე ჩემი ლოცვა.
ყური მოაპყარ ვედრებას ჩემსას. ფს.16,6.
4 რადგან აღივსო სიავით სული ჩემი
და ჩემი სიცოცხლე ჯოჯოხეთს უახლოვდება. იობ.33,22. ამბ.2,5.
5 შევირაცხე მკვდრების გვერდით.
შევიქენი, ვითარცა კაცი უძალღონო. ფს.27,1;30,13.
6 მკვდრებს შორის ვარ ჩაგდებული,
ვითარცა მოკლულნი სამარეში მწოლიარენი,
რომელთაც აღარ გაიხსენებ
და რომელნიც შენი ხელით მოისრნენ.
7 მომათავსე ქვესკნელის ორმოში,
ბნელეთში, მორევში.
8 მე დამატყდა თავს რისხვა შენი
და ყველა შენი ტალღით დამტანჯე. ფს.41,8.
9 შენ განმაშორე ნაცნობნი ჩემნი,
საზიზღარი გამხადე მათთვის;
დამაპატიმრეს და ვერ გამოვდივარ.
იობ.19,13.19. ფს.30,12;37,12;141,4. გოდ.3,7.
10 თვალი ჩემი დანაღვლიანდა ტანჯვით;
მოგიხმობდი, უფალო, ყოველდღე, შენსკენ
ვიწვდიდი ხელებს. ფს.27,2;36,15;85,3.
11 ნუთუ მკვდრებისათვის მოიმოქმედებ
სასწაულს?
თუ მიცვალებულნი წამოდგებიან და
განგადიდებენ? ფს.29,10.
12 განა საფლავში ილაპარაკებენ შენს
წყალობაზე
და შენს ჭეშმარიტებაზე – ჯოჯოხეთში? იობ.26,6.
13 შეიცნობენ წყვდიადში შენს სასწაულებს
და შენს სიმართლეს – დავიწყების
ქვეყანაში? ფს.88,6. ეკლ.9,5.
14 მე კი, უფალო, შენ გევედრებოდი
და დილ-დილობით ჩემი ლოცვა წინ
გეგებებოდა. ფს.5,4.
15 რად მიატოვე, უფალო, სული ჩემი,
უკუიქციე პირისახე ჩემგან? მათ.27,46. მარ.15,34.
16 ღარიბი ვარ და ტანჯული ყრმობიდანვე,
შენს საშინელებებს ვზიდავ, ვუძლურდები.
17 თავზე გადამიარა შენმა მრისხანებამ,
შენმა შიშის ზარმა გამანადგურა. იობ.6,4.
18 გარე მივლიდნენ, წყლების მსგავსად
ყოველდღიურად,
ყველა ერთად მერტყმოდა გარს. ფს.21,13.

19 შენ გამაშორე მოყვარე და მეგობარი,
ჩემი ნაცნობნი ბნელით მოცულან. იობ.19,13. ფს.31,12;37,12.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 88 (89)

1 **მოძღვრება ეთან ეზრახელისა.**
2 უფლის წყალობებს მარადჟამს ვუგალობებ.
თაობიდან თაობას ვაცნობებ
შენს ჭეშმარიტებას ჩემი პირით. ფს.91,3. ეს.55,3. იოან.1,17.
3 რადგანაც ვთქვი: „უკუნისამდე დაფუძნდეს წყალობა
და ცათა შიგან განიმტკიცო ჭეშმარიტება შენი.
ფს.118,89. მიქ.7,20.
4 დავდე პირობა ჩემს რჩეულთან,
შევფიცე დავითს, ჩემს მორჩილს:
2მფ.7,11-13. 1ნშტ.17,10. ეს.1,25-26;55,3. ეზკ.34,23. ზაქ.12,8. ოსე.3,5.
5 ‛უკუნისამდე გავამაგრებ შენს შთამომავლობას
და თაობიდან თაობამდე დავაფუძნებ შენს
ტახტს.‘“ 2მფ.7,16. ფს.131,11. ლუკ.1,32-33.
6 განადიდებენ ცანი შენს საოცრებებს, უფალო,
ასევე შენს ჭეშმარიტებას წმიდანთა
კრებულში. 1პეტ.1,12. ეფს.3,10.
7 რადგან ვინ შეედრება ცაში უფალს?
ვინ მიემსგავსება უფალს ღვთის შვილებში?
მობ.1,6. ფს.39,6;70,19;85,87;112,19.
8 ღმერთი დიდებულია წმიდათა კრებულში
მეტისმეტად და საშიშია ყველასათვის მის
ირგვლივ. 3მფ.22,19.
9 უფალო, ღმერთო ძალთაო!
ვინ არის შენებრ მედგარი, უფალო?
და შენი ჭეშმარიტება შენს გარშემოა.
გამოს.15,11. 1მფ.2,2. ფს.34,10;76.14.
10 შენ ბატონობ ზღვის მოქცევაზე,
მის აზვირთებულ ტალღებს შენ ამშვიდებ. ფს.64,8;92,3-4,29.
11 შენ განართხე რახაბი, როგორც განგმირული;
შენი ძლიერი მკლავით გაფანტე შენი მტრები.
გამოს.14,26,28. ფს.86,4. ეს.30,7;51,9.
12 შენი ცანი, დედამიწაც შენია,
სამყარო და მისი სავსება შენ დააფუძნე. ფს.23,1;101,26.
13 ჩრდილოეთი და სამხრეთი შენ შეჰქმენი;
თაბორი და ხერმონი შენს სახელს უმღერებენ.
ისუ ნ.19,22;2,1.
14 შენია მკლავი მაგარი;
გააძლიერე ხელი შენი,
მოამაღლე მარჯვენა შენი. ფს.117,15.

15 სიმართლე და მართლმსაჯულებაა შენი ტახტის
საფუძველი,
წყალობა და ჭეშმარიტება წინ გეგებებიან.
გამოს.33,19. ფს.96,2.
16 ნეტარ არის ხალხი, მცოდნე ბუკის ხმობისა;
ისინი შენი სახის შუქით იარებიან, უფალო;
რიც.10,10;23,21. ფს.4,7;35,10;46,6;97,6.
17 შენი სახელით ილხენენ ყოველდღე
და შენი სიმართლით ამაღლდებიან.
18 რადგან შენა ხარ მშვენება მათი ძალისა,
და შენი ნებით მომაღლდება ღირსება ჩვენი.
19 რადგან უფლისაგან არის ჩვენი ფარი
და წმიდა ისრაელისაგან – მეფე ჩვენი.
20 მაშინ ელაპარაკე ხილვისას შენს წმიდებს
და უთხარი: „ვუბოძე დახმარება გმირს;
ავამაღლე რჩეული ხალხისაგან. 1მფ.13,14. 3მფ.11,34.
21 ვპოვე დავითი, მსახური ჩემი, წმიდა ზეთი ვცხე მას.
1მფ.16,13. იერ.1,5. ეზეკ.34,23. საქ.13,22.
22 რომ ჩემმა ხელმა წარმართოს იგი
და ჩემმა მკლავმა გაამაგროს.
23 ვერ დაჯაბნის მას მტერი
და ურჯულო ვერ დაჩაგრავს მას.
24 მოვსრავ მის წინაშე მის მტრებს
და მის მოძულეებს დავამხობ.
25 ჭეშმარიტება და წყალობა ჩემი მასთანაა
და ჩემი სახელით მომაღლდება ღირსება მისი.
26 ზღვას გადავაწვდენ მის ხელს
და მდინარეებს – მის მარჯვენას. ფს.71,8.
27 ის მომიწოდებს: 'მამაჩემი ხარ,
ჩემი ღმერთი და ბურჯი ჩემი ხსნისა;' 2მფ.7,14. ფს.71,8.
28 მეც უფროსობას ვუბოძებ მას,
ქვეყნიერების მეფეებზე უმაღლესობას, კოლ.1,15. გამცხ.19,16.
29 უკუნისამდე შევუნახავ მას ჩემს წყალობას
და ჩემი აღთქმა საიმედო იქნება მისთვის.
30 და დავამკვიდრებ უკუნისამდე ნაშიერს მისას
და მისი ტახტი – ვითარცა დღენი ცისანი. 2შჯ.11,21.
31 თუ მიატოვეს მისმა შვილებმა ჩემი რჯული
და ჩემს სამართალს არ გაჰყვებიან,
32 თუ ჩემს წესდებებს დაარღვევენ
და ჩემს მცნებებს არ დაიცავენ,
33 კვერთხით მოვკითხავ მათ დანაშაულს
და გვემით – შეცოდებას. 2მფ.7,14.
34 მაგრამ ჩემს წყალობას არ მოვუშლი მას
და არ გავაცრუებ ჩემს ჭეშმარიტებას. ეს.54,10.

35 არ შევბღალავ ჩემს აღთქმას
და არ შევცვლი, რაც აღმოხდა ჩემს ბაგეებს.
36 ერთხელ შევფიცე ჩემი სიწმიდით;
განა ვეცრუები დავითს? 1მფ.15,29.
37 მისი ნაშიერი მარადჟამს იქნება
და მისი ტახტი, ვითარცა მზე, ჩემს
პირისპირ; 2მფ.7,12-16. ფს.71,5.
38 მკვიდრი იქნება, მთვარესავით, უკუნისამდე,
და ჭეშმარიტი მოწმე ზეცაში."
39 მაგრამ მიატოვე და შეიზიზღე,
განრისხდი შენს ცხებულზე.
40 უგულებელყავ აღთქმა შენს მორჩილთან,
მიწას დაანარცხე გვირგვინი მისი.
41 მოშალე ყველა ზღუდენი მისნი,
ნანგრევებად აქციე სიმაგრენი მისნი.
42 გაძარცვეს იგი გამვლელ-გამომვლელებმა,
მეზობლის დასაცინი გახდა. ფს.78,4.
43 მაღლა ასწიე მის მოშუღართა მარჯვენა,
გაახარე ყველა მისი მტერი.
44 თანაც დააჩლუნგე მისი მახვილი
და არ შეეწიე ომში. 2მფ.1,22.
45 გააცამტვერე სიწმიდე მისი
და მისი ტახტი მიწასთან გაასწორე.
46 შეამცირე დღენი მისი სიჭაბუკისა,
და სირცხვილით შემოსე იგი. ფს.54,24;131,18. იგ.სოლ.10,27.
47 როდემდე დაგვემალები, უფალო, განუწყვეტლივ,
ააგზნებ ცეცხლივით შენს მრისხანებას?
48 გაიხსენე, რა არის ჩემი წუთისოფელი;
რისთვის შეჰქმენი ფუჭად ყოველი ძე ადამისა? ფს.48,9.
49 ვინ არის ვაჟკაცი – იცოცხლოს
და არ იხილოს სიკვდილი,
გადაარჩინოს თავისი სული ჯოჯოხეთის
ხელიდან? ფს.48,9.
50 სად არის შენი ადრინდელი წყალობა, უფალო,
დავითს რომ შეჰფიცე შენი ჭეშმარიტებით?
51 გაიხსენე, უფალო, დამცირება შენს მორჩილთა,
უბით რომ ვატარებ ყველა ძლიერი
ხალხისაგან.
52 როგორ ლანძღავენ შენი მტრები, უფალო,
როგორ ლანძღავენ შენი ცხებულის კვალს. ფს.78,12.
53 კურთხეულ არს უფალი უკუნისამდე.
ამინ, ამინ! ფს.40,14.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 89 (90)

1 ლოცვა მოსესი, ღვთისკაცისა.
უფალო! თავშესაფარი იყავ ჩვენთვის
თაობიდან თაობამდე. 2შჯ.33,1.
2 ვიდრე მთები დაიბადებოდნენ
და შექმნიდი დედამიწასა და სამყაროს,
და უკუნითი უკუნისამდე შენა ხარ ღმერთი. 2შჯ.33,27.
3 კაცს დააბრუნებ ხრწნადობისათვის
და ეტყვი: „დაბრუნდით, ძენო ადამისანო!“
4 რადგან ათასი წელი შენ თვალში,
ვითარცა გუშინდელი დღე, რომ გადაიარა,
და მესამედი ღამისა. დაბ.3,19. ეკლ.12,7.
5 ღვართქაფივით გააქანებ მათ,
ძალი მათი დილდილობით ბალახივით
შეიცვლება: 2პეტ.3,8.
6 დილას ჰყვავის და ფერს იცვლის,
საღამოს ჭკნება და ხმება. იობ.14,2. ფს.102,15. ეს.40,6. მათ.6,30.
7 რადგანაც გავქრით შენი რისხვით
და შენი გულისწყრომით შევძრწუნდით.
8 ჩვენი დანაშაულებანი წინ დაიდე,
ჩვენი საიდუმლო – შენი სახის შუქის წინ.
ფს.18,13;49,21. იერ.16,17. რომ.2,16.
9 რადგან ყველა ჩვენი დღე გაილია შენი
რისხვით,
ვკარგავთ ჩვენს წლებს ბგერის უსწრაფესად.
10 ჩვენს წელთა რიცხვი სამოცდაათი წელიწადია,
ხოლო ჯანმაგრობის დროს – ოთხმოცი
წელიწადი;
და ამათგან უმეტესი ჯაფა და უსამართლობაა
რადგან სწრაფად გაივლიან და ჩვენ
მივფრინავთ. ისუ ნ.14,10. 2მფ.5,4. ეკლ.1,3.8.
11 ვინ იცის შენი რისხვის ძალა
და შენი შიშის კვალობაზე შენი გაავთრება?
12 ჩვენი დღეების დათვლა გვასწავლე,
რათა შევიძინოთ სიბრძნე გულისა. დაბ.27,9. ფს.38,5. რომ.6,23.
13 მობრუნდი, უფალო! ვიდრემდე?
და ნუგეში ეცი შენს მორჩილებს.
14 გაგვაძღე გარიჟრაჟზე შენი წყალობით,
და ვიხაროთ და ვილხინოთ ყოველთა დღეთა
ჩვენთა. ფს.142,8.
15 გაგვამხიარულე იმ დღეთა წილ, რომ
გვტანჯავდი,
იმ წელთა წილ, გაჭირვება რომ ვნახეთ. ფს.84,7.

16 იხილონ შენმა მორჩილებმა შენი საქმენი
და შენი ბრწყინვალება – მათმა შვილებმა. ფს.94,9;102,7.
17 და იყოს კეთილმოსურნეობა უფლისა,
ჩვენი ღმერთისა ჩვენდამი,
და საქმე ჩვენი ხელისა წარმართე ჩვენთვის,
და საქმე ჩვენი ხელისა წარმართე. ეს.26,12;65,22.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 90 (91)

1 უზენაესის საფარქვეშ დამკვიდრებული
ყოვლისშემძლის ჩრდილქვეშ ისვენებს.
ფს.16,8;26,5;30,21;31,7;35,8.
2 ვეტყვი უფალს: „ჩემი მფარველი
და სიმაგრეა ჩემი ღმერთი, რომელსაც ვესავ." ფს.2,12;17,3.
3 რადგან ის დაგიხსნის მონადირის
ხაფანგიდან,
მომსრავი ჭირისაგან. ფს.123,7. 2ტიმ.2,26.
4 თავის ფრთებს გადაგაფარებს
და მის კალთებქვეშ შეაფარებ თავს;
ფარი და ბურჯია მისი ჭეშმარიტება. ფს.56,2;60,5.
5 ნუ შეგაშინებს საშინელება ღამისა,
ისარი დღისით გაფრენილი. ფს.120,7. იგ.სოლ.3,23-24.
6 შავი ჭირი ბნელში მოარული,
სენი – შუა დღის მძარცველი.
7 დაეცემა შენს გვერდით ათასი
და ათი ათასი შენს მარჯვნივ, შენ კი
არ მოგეკარება.
8 ოღონდ შენი თვალებით შეხედე
და დაინახავ მისაგებელს ბოროტეულთა. ფს.36,34;91,12. მალ.1,5.
9 რადგან, ღმერთო, შენ ხარ ჩემი
თავშესაფარი,
შენს საცხოვრისად აირჩიე უზენაესი. ფს.70,3;89,2.
10 არ შეგემთხვევა სიავე
და წყლული ვერ მიეკარება შენს კარავს.
გამოს.11,17;12,13. იობ.5,19. იგ.სოლ.12,21.
11 რადგან თავის ანგელოზებს უბრძანა შენზე –
დაგიცვან ყველა შენს გზაზე.
ფს.33,8. მათ.4,6. ლუკ.4,10,11. ებრ.1,44.
12 ხელში აყვანილს გატარებენ,
რომ ფეხი არ წამოჰკრა ქვაზე. ფს.120,3. იგ.სოლ.3,23. მათ.4,6.
13 ლომსა და უნასს ფეხს დაადგამ,
ლომის ბოკვერს და ურჩხულს გაქელავ. 2შჯ.8,15. ლუკ.10,19.
14 „რაკი შემიყვარა, – ამბობს უფალი, – გადავარჩენ მას,
დავიფარავ მას, რადგან იცნო სახელი ჩემი. ფს.9,11.

15 მომიხმობს მე და ვუპასუხებ,
მასთან ვარ გასაჭირში;
გამოვიხსნი და ვასახელებ. ფს.49,15. ეს.43,2;53,9.
16 დღეთა ხანგრძლივობით გავაძღებ
და შემწეობას მოვუვლენ ჩემსას.“ ფს.49,23.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 91 (92)

1 **ფსალმუნი. გალობა შაბათის დღისათვის.**
2 კარგია ვადიდოთ უფალი
და ვუგალობოთ შენს სახელს, უზენაესო! ფს.146,1.
3 გაუწყოთ დილ-დილობით შენი წყალობა
და ჭეშმარიტება შენი ღამ-ღამობით. ფს.88,2.
4 ათსიმიანსა და ჩანგზე გალობით – ქნარზე.
5 რაკი გამამხიარულე უფალო, შენი
ნამოქმედარით,
შენთა ხელთა ნასაქმარს ვუგალობებ.
6 რაოდენ დიდია შენი საქმეები, უფალო,
ფრიად ღრმაა შენი ზრახვები.
ფს.39,6;103,24;138,17. ეს.28,29;55,9. რომ.11,33—34.
7 უგუნური კაცი ვერ შეიცნობს
და უმეცარი ვერ გაიგებს ამას,
8 როცა ბოროტნი აყვავდებიან ბალახივით
და აღორძინდება ყველა – მოქმედი
სიმრუდისა,
რომ დაიღუპონ საუკუნოდ. იერ.12,1-2. მალ.3,15.
9 ხოლო შენ მაღალი ხარ მარადჟამს, უფალო! ფს.89,2;96,9.
10 რადგანაც, აგერ, შენი მტრები, უფალო,
რადგანაც აგერ შენი მტრები იღუპებიან,
განიბნევიან ყველანი – სიმრუდის მოქმედნი.
11 მოამაღლებ რქას ჩემსას მარტორქის
რქისებრ,
ცხებული ვარ ხასხასა ზეთით. რიც.23,22.
12 უჭვრეტს ჩემი თვალი ჩემს მტრებს,
ჩემს წინააღმდეგ აღმდგარ ბოროტმოქმედებზე
გაიგონებენ ჩემი ყურები.
13 წმიდა ფინიკივით გაიფურჩქნება,
ლიბანის კედარივით წამოიმართება. ოსე.14,5-6.
14 უფლის სახლში დარგულნი, ჩვენი ღმერთის
ეზოებში აყვავდებიან; ფს.83,3.
15 სიბერეშიც გამოიღებენ ნაყოფს წვნიანსა და
ხასხასას. ფს.13.
16 რათა განვაცხადო, რომ მართალია უფალი,
ჩემი საყრდენი,
და არ არის მასში უსამართლობა. 2შჯ.32,4.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 92 (93)

1 უფალი მეფობს სიდიადით შემოსილი;
შეიმოსა უფალი, ძლიერება გარს შემოირტყა;
დააფუძნა სამყარო, რომ არ შეირყეს. ფს.95,10. გამცხ.19,6.
2 გამზადებულია შენი ტახტი დასაბამიდან;
მარადიული ხარ შენ. ფს.9,8;44,7;46,9.
3 აიმაღლეს მდინარეებმა, უფალო,
აიმაღლეს მდინარეებმა თავიანთი ხმა,
აიმაღლებენ მდინარენი თავიანთ ხმაურს. გამცხ.17,15.
4 წყალთა მრავალთა, ზღვის მძლავრ ტალღათა
ხმებზე ძლიერია მაღლა უფალი.
5 მცნებანი შენნი მტკიცეა ფრიად.
შენს სახლს შეშვენის სიწმიდე, უფალო,
სამარადჟამოდ. გამცხ.21,5;2,6.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 93 (94)

1 ღმერთო შურისგებისა, უფალო!
ღმერთო შურისგებისა, გამოჩნდი. 2შჯ.32,35. ფს.79,2.
2 ამაღლდი მსაჯულო ქვეყნიერებისა,
მიუზღე საზღაური ამპარტავნებს. დაბ.18,25. ფს.79,2.
3 ვიდრემდე მოილხენენ ბოროტნი,
ვიდრემდე მოილხენენ ბოროტნი? ფს.12,3;73,10.
4 ვიდრემდე წარმოთქვამენ, ლაპარაკობენ,
ტრაბახობენ,
ყველა სიმრუდის მოქმედნი. 1მფ.2,3.
5 შენს ხალხს, უფალო, ჩაგრავენ
და შენს სამემკვიდროს ტანჯავენ.
6 ქვრივსა და ხიზანს ხოცავენ და ობლებს
ღუპავენ. ეზეკ.22,7.
7 ამბობენ: „ვერ იხილავს უფალი
და ვერ გაიგებს ღმერთი იაკობისა." ფს.9,32.34. ეზეკ.8,12.
8 გონს მოდით, უგუნურნო ერისანო;
უმეცარნო, როდის დაჭკვიანდებით? იგ.სოლ.8,5.
9 დამნერგავი ყურისა განა ვერ მოისმენს?
თუ თვალის შემქმნელი ვერ დაინახავს? იგ.სოლ.20.12.
10 ხალხთა განმრიგე განა ვერ ამხილებს –
ის, ვინც ასწავლის ადამიანს ჭკუას? ფს.9,6.
11 უფალმა იცის ზრახვანი კაცისა,
რადგან ამაოა ისინი. 1კორ.3,20.
12 ნეტარია კაცი, რომელსაც დასჯი, უფალო,
და შენს რჯულს ასწავლი. იობ.5,17.

13 რათა დაასვენო ავი დღეებისაგან,
ვიდრე ბოროტს ორმო გაეთხრებოდეს.
14 რადგან არ მოიშორებს უფალი თავის ხალხს
და თავის სამემკვიდრეოს არ მიატოვებს. რომ.11,2.
15 რადგან სიმართლესთან დაბრუნდება სამართალი
და მის შემდეგ ყველა გულმართალი.
16 ვინ აღუდგება ჩემს გამო ბოროტებას?
ვინ ამომიდგება სიმრუდის მოქმედთა
წინააღმდეგ?
17 უფალი რომ არ ყოფილიყო ჩემი შემწე,
ლამის დასახლდა ჩემი სული მდუმარებაში. ფს.113,25.
18 თუ ვთქვი: „დამისხლტა ფეხი,“
შენი წყალობა, უფალო, გამამაგრებს. ფს.72,2.
19 როცა ფიქრები მომიმრავლდება გულში,
შენი ნუგეში აამებს ჩემს სულს. იობ.15,11.
20 ნუთუ გაგიტოლდება ტახტი უკუღმართთა,
უსამართლობას რომ სჩადიან შენი კანონის
საწინააღმდეგოდ? ამოს.6,3.
21 გაილაშქრებენ წმიდის სულზე
და წმიდა სისხლს ბრალში გახვევენ. მათ.27,4.
22 იყო უფალი ჩემი თავშესაფარი
და ღმერთი ჩემი – ბურჯი ჩემი ციხე – სიმაგრისა.
23 მიაგებს მათ თავიანთ უსამართლობას
და თავიანთ სიავით მოსპობს მათ,
მოსპობს მათ უფალი, ღმერთი ჩვენი.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 94 (95)

1 მოდით, ვუგალობოთ უფალს,
შევღაღადოთ ჩვენი ხსნის ბურჯს. ფს.17,3.
2 სამადლობელით წარვდგეთ მის პირისპირ
და სიმღერით შევღაღადოთ მას. ფს.89,2.
3 რადგან უფალი არის დიდი ღმერთი
და მეფე – ყველა ღვთაებაზე აღმატებული,
4 რადგან მის ხელთაა სიღრმენი მიწისა
და მთების ძლიერება მისია.
5 რადგან მისია ზღვა – მან შექმნა იგი
და ხმელეთი მის ხელთა ქმნილებაა.
6 მოდით, თაყვანი ვცეთ და მოვიხაროთ,
მუხლი მოვიდრიკოთ ჩვენი შემქმნელი უფლის
წინაშე.
7 რადგან ის ჩვენი ღმერთია,
ჩვენ კი ხალხი მისი სამწყსოსი;
და ცხვარი მისი ხელქვეითი.

ო, დღეს რომ მოგესმინათ მისი ხმა:

ფს.99,3. იოან.10,27,28. ებრ.3,7-11.

8 ნუ გაისასტიკებთ თქვენს გულებს,
ვითარცა მერიბაში,
როგორც გამოცდის დღეს უდაბნოში;

გამოს.17,2.7. რიც.14,22. ებრ.4,7.

9 რომ გამომცადეს თქვენმა მამებმა,
გამომცადეს და იხილეს ჩემი ნამოქმედარი.

დაბ.3,1. გამოს.17,2.7. 2შჯ.11,7. ფს.105,14.

10 ორმოც წელიწადს მომაბეზრა თავი იმ თაობამ
და ვთქვი: „მცდარი გულის ხალხია ისინი
და არ იციან მათ ჩემი გზები. რიც.14,34.
11 ამიტომ დავიფიცე ჩემი მრისხანების ჟამს,
რომ შევლენ ჩემს სავანეში.“ რიც.14,23. 2შჯ.12,9. ებრ.4,3.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 95 (96)

1 უგალობეთ უფალს გალობა ახალი,
უგალობეთ უფალს, მთელო ქვეყნიერებავ! ფს.32,3.
2 უგალობეთ უფალს, ადიდეთ მისი სახელი,
იმახარობლეთ დღითიდღე ხსნა მისმიერი. ფს.18,3.
3 მოუთხრეთ ხალხებს მისი ღირსება,
ყოველს ერს მისი სასწაულები.
4 რადგან დიდია უფალი და ღირსსაქებარი მეტად,
ყველა ღმერთებზე საშიშია ის. ფს.18,10;94,3.
5 რადგან ხალხთა ყველა ღმერთი კერპებია,
ხოლო უფალმა შექმნა ცანი. ფს.113,23. ეს.42,5. იერ.10,11-12.
6 მშვენება და ბრწყინვალებაა მის წინაშე,
სიძლიერე და მომხიბლაობა – მის ტაძარში. ფს.92,5.
7 შესწირეთ უფალს, ტომებო ხალხთა,
შესწირეთ უფალს ქება და დიდება. ფს.28,1-2.
8 შესწირეთ უფალს ქება მისი სახელისა.
წაუღეთ ძღვენი და მიდით მის ეზოებში.
9 თაყვანი ეცით უფალს მოწიწებით;
ათრთოლდით მის წინაშე, მთელო
ქვეყნიერებავ! ფს.32,8.
10 უთხარით ხალხებს: უფალი მეფობს!
ამიტომ მტკიცეა სამყარო, არ შეირყევა.
ის განიკითხავს ხალხებს სისწორით.

ფს.92,1;96,1. გამცხ.11,15!19.6.

11 გამხიარულდებიან ცანი და მოილხენს
ქვეყანა.
იხმაურებს ზღვა და სავსება მისი. ეს.4,3.
12 გაიხარებს ველი და ყოველი, რაც მასზეა,
მაშინ იზეიმებენ ყოველნი ხენი ტევრისანი ეს.55,12.

13 უფლის წინაშე, რადგანაც მოვა
ქვეყნიერების განსასჯელად;
განსჯის სამყაროს სიმართლით
და ხალხებს – თვისი ჭეშმარიტებით. ფს.97,109. საქ.17,31.

## ფსალმუნი 96 (97)

1 უფალი მეფობს. ილხინოს ქვეყნიერებამ,
გაიხაროს უამრავმა კუნძულმა. ფს.71,10;98,1. ეს.24,15.
2 ღრუბელი და ნისლია მის ირგვლივ;
სიმართლითა და განსჯით არის წარმართული
მისი ტახტი. ფს.17,22;88,15. იგ.სოლ.16,12.
3 ცეცხლი იარება მის წინაშე
და ედება ირგვლივ მის მტრებს. ფს.43,3. ნაუმ.1,2.
4 გაანათებენ მისი ელვები სამყაროს,
ნახავს და შეშინდება ქვეყანა.
5 მთები ცვილივით დადნებიან უფლის
პირისაგან,
მთელი ქვეყნიერების უფლის პირისაგან. ფს.67,3. ეს.64,1. მიქ.1,4.
6 გამოაცხადეს ცებმა სიმართლე მისი
და ყველა ხალხმა იხილა დიდება მისი. ფს.84,10-12;97,2-3.
7 შერცხვება ყველა, ვინც ქანდაკებას
ემსახურება,
ვინც ტრაბახობს კერპებით;
თაყვანი ეცით მას, ყოველნო ანგელოზნო. ფს.94,3. ებრ.1,6.
8 მოისმენს და გაიხარებს სიონი
და ილხენენ იუდას ასულები
შენთა სამართალთათვის, უფალო! ფს.47,12.
9 რადგან შენ, უფალო, უმაღლესი ხარ
მთელს ქვეყნიერებაზე,
მეტისმეტად აღზევებული ყველა ღმერთებზე.
გამოს.18,11. ფს.95,4;134,5.
10 უფლის მოყვარულნო შეიძულეთ ბოროტება;
ის იცავს მის წმიდათა სულებს,
ბოროტთა ხელიდან იხსნის მათ.
ფს.30,24;36,28;144,20. იგ.სოლ.2,8. ამოს.5,14-15.
11 შუქი იღვრება წმიდისათვის
და გულმართალთათვის – მხიარულება. ფს.26,1;36,6:111,4.
12 იმხიარულეთ, წმიდებო, უფლის მიმართ
და ადიდეთ მისი წმიდა ტაძრის სახსენებელი. ფს.32,1.

## ფსალმუნი 97 (98)

1 **ფსალმუნი**.
უგალობეთ უფალს ახალი გალობა,

რადგან სასწაულები მოიმოქმედა.
იხსნა იგი მისმა მარჯვენამ და მისმა წმიდა მკლავმა.
გამოს.15,1. ფს.32,3;76,15;85,10:95,1;104,5;135,4. ეს.42,10;52,10;59,16.
2 განაცხადა უფალმა ხსნა მისმიერი,
ხალხთა თვალწინ გადაშალა მისი სიმართლე.
ფს.95,2-3. ლუკ.2,30-31.
3 გაუხსენა წყალობა და ჭეშმარიტება თვისი
ისრაელის ხალხს.
ნახა დედამიწის ყველა კუთხემ შველა ჩვენი
ღმერთისა. ფს.89,2-3. ეს.49,6. საქ.13,47.
4 შეჰღაღადეთ უფალს, მთელო ქვეყნიერებავ!
შემოსძახეთ და აქეთ და უგალობეთ. ფს.99,1. ეს.52,9.
5 უგალობეთ უფალს ქნარით,
ქნარით და საგალობლის ხმით.
6 რქით და ბუკის ხმით შეჰღაღადეთ უფალს
მეფის წინაშე. რიც.10,10.
7 ახმაურდეს ზღვა და მისი სავსება,
მსოფლიო და მისი მკვიდრნი. ფს.95,11.
8 მდინარეებმა ტაში დაუკრან,
მთებმა ერთად იმხიარულონ ფს.46,2. ეს.55,12.
9 უფლის წინაშე, რადგანაც მოვა ქვეყნიერების
განსასჯელად.
განიკითხავს მსოფლიოს სიმართლით
და ხალხებს სისწორით. ფს.9,9;05,11-13.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 98 (99)

1 უფალი მეფობს – ათრთოლდნენ ხალხები.
ქერუბიმებზე მჯდომო, შესძარ ქვეყანა.
გამოს.25,22. ფს.17,11;79,2;92,1.
2 უფალი დიდია სიონში
და მაღალი ყველა ხალხზე.
3 განადიდებენ შენს სახელს, დიდსა და საშიშს,
წმიდაა იგი. 2შჯ.28,58. ფს.110,9. გამცხ.15,4.
4 და სიძლიერეს მეფისას სამართალი უყვარს;
შენ დაამკვიდრე სისწორე; სამართალი
და სიმართლე შენ სრულჰყავი იაკობში. ფს.93,20;102,6. ეს.9,7.
5 აღამაღლეთ უფალი ღმერთი ჩვენი
და თაყვანი ეცით მის ფეხთა საყრდენს –
წმიდაა იგი. 3მფ.8,44. 1ნშტ.28,2. ფს.131,7.
6 მოსე და აარონი მის მღვდელთა შორის
და სამუელი მისი სახელის მხმობელთა შორის –
მოუხმობენ უფალს და ის უპასუხებს მათ. იერ.15,1.
7 ღრუბლის სვეტიდან ელაპარაკა მათ;

დაიცვეს მისი მითითებანი და წესდება,
მათთვის მიცემული. 2შჯ.31,15.
8 უფალო, ღმერთო ჩვენო! შენ უპასუხებდი მათ;
მიმტევებელი ღმერთი იყავი მათთვის
და შურისმაძიებელი მათი
ნამოქმედარისათვის.
9 აღამაღლეთ უფალი, ღმერთი ჩვენი
და თაყვანი ეცით მის წმიდა მთას,
რადგან წმიდაა უფალი, ღმერთი ჩვენი. ფს.3,5.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 99 (100)

1 **ფსალმუნი სახოტბო.**
შეჰღაღადე უფალს, მთელო ქვეყნიერებავ! ფს.65,1.
2 ემსახურეთ უფალს სიხარულით,
მიდით მის წინაშე სიმღერით. ფს.94,2.
3 უწყოდეთ, რომ უფალია ღმერთი.
მან შეგვქმნა ჩვენ
და მისთვის ვართ ჩვენ – ხალხი მისი
და ცხვარი, სამწყსო მისი.
ფს.94,7;118,7;138,13;149,2. ეზეკ.34,30-31. ეფს.2,10.
4 შედით მის კარიბჭეებში ხოტბის შესხმით,
მის ეზოებში – ქება – დიდებით:
მადლობა შესწირეთ მას, ადიდეთ სახელი
მისი. ფს.65,13;95,8;115,8-10.
5 რადგან კარგია უფალი, საუკუნოა წყალობა
მისი;
და თაობიდან თაობამდე – ჭეშმარიტება მისი. ფს.88,2-3;105,1.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 100 (101)

1 **დავითის ფსალმუნი.**
წყალობასა და სამართალს ვიმღერებ;
შენ გიგალობებ უფალო.
2 ვიფიქრებ გზაზე უბიწოთა:
როდის მოხვალ ჩემთან?
ვივლი ჩემი გულის უბიწოებით ჩემს სახლში. 3მფ.8,61.
3 არ მივიტან ჩემს თვალწინ უკეთურ საგანს;
დანაშაულებრივი საქმე მოვიძულე,
არ მომეკარება.
4 გული მრუდე შორს იყოს ჩემგან,
ბოროტს არ ვცნობდე. ფს.6,97.

5 თვისი მოყვასის ფარულად მაბეზღარს
ამოვწყვეტ,
ამპარტავანს და გულგაუმაძღარს ვერ ავიტან. იგ.სოლ.21,4.
6 თვალს მივადევნებ მართლებს ქვეყნისას,
რომ დასხდნენ ჩემთან;
ვინც უბიწოების გზით იარება,
ის მემსახურება მე.
7 ვერ დამკვიდრდება ჩემს სახლში სიყალბის
მქნელი;
ტყუილის მოლაპარაკე ვერ დაეფუძნება ჩემს
თვალწინ.
8 დილდილობით ამოვწყვეტ ყველა ბოროტს
ქვეყნისას,
რომ გადაშენდეს უფლის ქალაქიდან ყოველი
მოქმედი სიმრუდისა. ფს.47,3.9;74,11. იერ.21,12.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 101 (102)

1 **ლოცვა გლახაკისა, ოდეს იტანჯება და უფლის წინაშე**
**გადმოღვრის თავის გულისნადებს.** ფს.141,3.
2 უფალო, ისმინე ჩემი ლოცვა
და ჩემი ღაღადისი შენთან მოვიდეს. ფს.5,2.
3 ნუ დაფარავ შენს სახეს ჩემგან,
ჩემი გაჭირვების ჟამს მომაპყარ ყური;
რომელ დღესაც მოგიხმობ, მსწრაფლ მიპასუხე.
ფს.12,2;26,9;68,18.
4 რადგან გაქრნენ კვამლივით ჩემი დღეები
და ჩემი ძვლები დაიბუგა, როგორც კოცონზე.
იობ.30,30. ფს.26,20.
5 დაჭკნა ბალახივით და გახმა ჩემი გული,
რადგან დამავიწყდა ჩემი პურის ჭამა. ფს.108,22.
6 ჩემი კვნესის ხმისაგან მიჰკვრია
ჩემი ძვლები ჩემს ხორცს. იობ.19,20.
7 ვემსგავსე ვარხვსა უდაბნოსას,
გავხდი ვითარცა ბუკიოტი ნანგრევებში. ეს.34,11.
8 უძილო ვიქმენ და ვზივარ,
ვითარცა ეული ჩიტი სახურავზე.
9 ყოველდღე მლანძღავენ ჩემი მტრები,
ჩემი გამქიქებელნი ჩემს სახელს საწყევრად აქცევენ.
10 რადგან ნაცარი პურივით ვჭამე
და ჩემი სასმელი ცრემლით შევაზავე; ფს.79,6. იერ.6,26.
11 შენი რისხვისა და გულისწყრომის გამო,
რომ ამიყვანე და დამანარცხე.
12 ჩემი დღეები გადახრილი ჩრდილივითაა
და მე ბალახივით ვხმები. ფს.108,23;143,4.

13 შენ კი უფალო საუკუნოდ იარსებებ
და შენი სახსენებელი თაობიდან თაობამდე
იქნება.
14 შენ კი აღსდექ, შეიწყალე სიონი,
რადგან ჟამია მისი შეწყალებისა, რადგან
მოვიდა დრო.
15 რადგან ისურვეს შენმა მორჩილებმა მისი
ქვები
და მისი მტვერი ენანებათ.
16 შეეშინდებათ ხალხებს უფლის სახელისა
და ყველა მეფეს ამქვეყნიერს – შენი
დიდებისა. ფს.71,11.
17 რადგან აღაშენებს უფალი სიონს,
გამოცხადდება თვისი ღირსებით. ფს.50;20;146,2. იერ.31,4.
18 მოხედავს ლოცვას გულმოდრეკილთა
და არ დაამცირებს მათ ლოცვას. ნემ.1,6-11.
19 დაიწერება ეს მომავალი თაობისათვის
და ხალხი, რომელიც გაჩნდება, ადიდებს
უფალს.
20 რადგან გადმოიხედა თავისი წმიდა
სიმაღლიდან უფალმა,
ციდან ქვეყანა მოიხილა. ფს.32,13.
21 რომ მოესმინა კვნესა პატიმრისა,
გაეთავისუფლებინა სიკვდილის ძენი. ფს.3,7. ფს.78,11.
22 რათა აუწყონ სიონზე სახელი უფლისა
და ქება მისი – იერუსალიმში.
23 როცა შეგროვდებიან ხალხები ერთად
და სამეფონი უფლის სამსახურებლად.
24 გაასავათა გზაში ჩემი ძალა,
შეამცირა დღენი ჩემნი. ფს.88,46.
25 ვეტყვი: „ღმერთო ჩემო!
ნუ მომტაცებ დღეებს ნახევარ გზაზე;
თაობიდან თაობამდეა შენი წლები;
26 უწინ დედამიწა დააფუძნე
და შენთა ხელთა ნასაქმარია ზეცა. ებრ.1,10-12.
27 ისინი დაიღუპებიან, შენ კი იარსებებ;
ყველანი ტანსაცმელივით დაძველდებიან;
სამოსელივით გამოიცვლი მათ და
შეიცვლებიან. ეს.34,4;65,17;
28 შენ კი იგივე ხარ
და შენი წლები არ დაილევიან. მალ.3,6. იაკ.1,17. ებრ.13,8.
29 ძენი მორჩილთა შენთა დამკვიდრდებიან
და შთამომავალი მათი შენს წინაშე
წარიმართება." ფს.68,37.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 102 (103)

1 **დავითისა**.
ადიდე, სულო ჩემო, უფალი
და მთელო შიგნეულობავ ჩემო – მისი წმიდა
სახელი.
2 ადიდე, სულო ჩემო, უფალი
და ნუ დაივიწყებ მის ქველმოქმედებას;
3 ის არის შემნდობი ყველა შენი ბრალისა,
მკურნალი ყველა შენი სნეულებისა.
გამოს.15,26. ფს.129,8;146,3. ეს.33,24. იერ.17,14. მათ.9,2,6. მარ.2,5.10-11. ლუკ.7,47.
4 საფლავიდან დამხსნელი შენი სიცოცხლისა,
შენი გვირგვინდამდგმელი წყალობით და
შებრალებით; იობ.34,24. ფს.5,13;29,10.
5 სიკეთით ამვსები შენი გულისთქმისა,
არწივის მსგავსად განმაახლებელი შენი
სიჭაბუკისა. იობ.33,25. ეს.40,31. მიქ.1,16.
6 სიმართლეს იქმს უფალი და სამართალს ყველა
ჩაგრულისათვის. ფს.98,4.
7 აუწყა თავისი გზები მოსეს,
ისრაელიანებს – თავისი საქმენი. გამოს.33,13.
8 შემბრალე და ლმობიარეა უფალი, სულგრძელი
და მრავალმოწყალე.
გამოს.34,6-77. რიც.14,18. 2შჯ.5,10. ნემ.9,17. ფს.85,15. იერ.32,18.
9 არც სამუდამოდ იდავებს და არც საუკუნოდ
გაწყრება. ფს.29,6. ეს.57,16. იერ.3,5. მიქ.7,8.
10 არც ჩვენი ცოდვების მიხედვით მოგვაგო
და არც ჩვენი ბრალისამებრ გადაგვიხადა.
11 რადგან რაოდენ ცა მაღალია დედამიწაზე,
მისი წყალობაც ძლიერია მის მოშიშართა
მიმართ. ფს.55,6. ეს.55,7-9.
12 როგორც დაცილებულია აღმოსავლეთი
დასავლეთისაგან,
ისე გაგვაშორა მან დანაშაული ჩვენი. იერ.31,34.
13 როგორც მამა შეიწყნარებს შვილებს,
შეიწყნარა უფალმა მოშიშნი მისნი. მათ.7,11. ლუკ.15,11-24.
14 რადგან უწყის აგებულება ჩვენი,
ახსოვს, რომ მტვერი ვართ ჩვენ. დაბ.2,7. იობ.4,19;10,9.
15 ბალახივით არის დღენი კაცისა,
ველის ყვავილივით აყვავდება. იობ.14,2.
16 ქარი გადაუქროლებს და – აღარ არის,
და ვეღარავინ იცნობს მის ნაალაგევს. იობ.7,10. ფს.36,10.
17 ხოლო წყალობა უფლისა უკუნისამდეა მის
მოშიშთა მიმართ

და მისი მიმართ სიმართლე –
შვილთაშვილებზე,
18 ვინც იცავს თავის აღთქმას
და ვისაც ახსოვს მისი მცნებანი
და ასრულებს კიდეც. ფს.24,10.
19 უფალმა ცაში დაიდგა ტახტი თვისი
და მეუფება მისი ფლობს ყოველივეს. ფს.9,8.
20 ადიდეთ უფალი, ანგელოზნო მისნო;
ძალით ძლიერნო, მისი სიტყვის
შემსრულებელნი
ემორჩილებიან მის ნათქვამს. ეს.1,6-4. იოელ.2,11. ებრ.1,4.
21 ადიდეთ უფალი, ყოველნო სპანო მისნო,
მსახურნო მისნო, მისი ნების
შემსრულებელნო. ფს.148,2.
22 ადიდეთ უფალი, ყოველი მისი ნამოქმედარი,
მისი მეუფების ყველა ადგილას.
ადიდე, სულო ჩემო, უფალი. ფს.141,10.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 103 (104)

1 აკურთხე, სულო ჩემო, უფალი;
უფალო, ღმერთო ჩემო დიდი ხარ ფრიად,
სიმშვენიერით და ბრწყინვალებით ხარ
შემოსილი. ფს.102,1.
2 გაკრავს სინათლე სამოსელივით,
განგიფენია ცა ფარდასავით. ეს.40,22. დან.2,22.
3 წყლებზე ააგო ზესართულები,
მისი ღრუბლები გაიხადა ეტლად თავისთვის,
მიმოდიოდა ქარის ფრთებზე. იობ.26,8. ფს.148,4.
4 რომელმან შექმნა ანგელოზნი თვისნი
ქარებად,
მსახურნი თვისნი – ალად ცეცხლისა. ფს.148,8. ებრ.1,7.
5 დააფუძნა დედამიწა თავის საძირკვლებზე,
არ მოირყევა უკუნისამდე. იობ.38,4. ფს.23,2.
6 უფსკრულით, როგორც სამოსელით, დაფარე იგი;
მთებზე დგას წყლები. იობ.38,8.
7 შენი შერისხვით მიიქცევიან,
შენი ქუხილის ხმაზე ილტვიან. დაბ.1,9. ფს.73,12-14.
8 ადიან მთებზე, ჩადიან ველებზე,
იმ ადგილას, სადაც დაუფუძნე.
9 საზღვარი დადე – ვერ გადალახავენ,
ვერც დაბრუნდებიან დედამიწის დასაფარავად.
დაბ.9,11.15. იობ.38,11. ფს.32,7.
10 გაუშვი წყაროები ხევებში,
რომ მთებს შორის იდიდონ ფს.73,15.

11 დალიოს ყოველმა მხეცმა ველისამ,
მოიკლან კანჯრებმა წყურვილი.
12 მათზე ცის ფრინველნი დამკვიდრებულან,
რტოთა შიგნიდან გამოსცემენ ხმას.
13 რწყავს მთებს თვისი ზესართულებიდან,
შენთა საქმეთა ნაყოფით ძღება ქვეყანა. ფს.64,11.
14 აღმოაცენებ ბალახს პირუტყვისათვის
და მცენარეულობას – ადამიანის
სამსახურებლად,
რათა გამოიღოს პური მიწისაგან. ფს.146,8.
15 და ღვინომ გაამხიარულოს გული კაცისა,
გააბრწყინოს სახე საცხებელზე მეტად
და პურმა შეამტკიცოს გული კაცისა.
მსჯ.9,13. ფს.22,5. იგ.სოლ.31,6. ეკლ.10,19.
16 გაძღნენ ხენი უფლისანი
და კედრები ლიბანისა, მან რომ დანერგა.
რიცხ.9,13. ფს.22,5. იგ.სოლ.31,6. ეკლ.10,19.
17 რომ იქ ჩიტებმა დაიდონ ბუდე:
კვიპაროსები ყარყატის სახლია.
18 მთანი მაღალნი – ქურციკთათვის,
კლდენი კურდღელთა თავშესაფარი.
19 შეჰქმნა მთვარე ჟამთათვის,
მზემ იცის თავისი დასავალი.
დაბ.1,14. იობ.38,12. ფს.73,16;135,7-9.
20 განავრცობ ბნელს და იქნება ღამე,
მაშინ ამოძრავდებიან ყოველნი ნადირნი ტყისა. ეს.45,7.
21 ბოკვერნი ლომისა ბრდღვინავენ
ნადავლისათვის
და მოითხოვენ ღმერთისაგან თავიანთ
საჭმელს. იობ.38,39. იოელ.1,20.
22 ამობრწყინდა მზე – შეგროვდებიან
და თავიანთ ბუნაგებში დაწვებიან.
23 გავა ადამიანი, რათა იშრომოს
და იმუშაკოს მწუხრის ჟამამდე. დაბ.3,19. ფს.91,6.
24 რაოდენ მრავალია საქმენი შენი, უფალო!
ყოველივე სიბრძნით შეგიქმნია,
სავსეა დედამიწა შენი მონაგარით.
25 ეს ზღვაა, დიდი და უკიდეგანო,
იქ ქვეწარმავალია ურიცხვი,
მხეცნი – მცირენი დიდებთან ერთად. დაბ.1,31.
26 იქ ხომალდები დადიან,
ლევიათანი – ეს შენ შეჰქმენი მასში
გასართობად.
27 ყველა მათგანი შენგან მოელის
საზრდოს მიცემას თავთავის დროზე. ფს.135,25;144,15;146,9.

28 მისცემ მათ – აიღებენ,
გახსნი შენს ხელს – გაძღებიან სიკეთით. 2შჯ.11,12.
29 დაფარავ შენს სახეს – შეძრწუნდებიან,
სულს წაართმევენ – დაიხოცებიან
და თავიანთ მტვერს დაუბრუნდებიან.
დაბ.3,19;7,21-22. იობ.34,14-15. ფს.29,8.
30 გაუშვებ შენს სულს – წარმოიქმნებიან
და განაახლებ პირს მიწისას.
ეს.32,15. ეზკ.37,9. საქ.17,25.28. გამცხ.21,5.
31 იყოს დიდება უფლისა უკუნისამდე,
იხარებდეს უფალი თავისი ნამოქმედარით. დაბ.1,31.
32 დახედავს დედამიწას და ის აცახცახდება,
შეეხება მთებს და აკვამლდებიან. ფს.143,5. ამბ.3,10.
33 ვუგალობებ უფალს ჩემი სიცოცხლის მანძილზე,
ვუგალობებ ჩემს ღმერთს, ვიდრე ვარსებობ. ფს.145,2.
34 ეამოს მას ჩემი გალობა;
მე გავიხარებ უფალში. ფს.18,15.
35 გაქრებიან ცოდვილნი ქვეყნიერებიდან
და ბოროტნი აღარ იქნებიან;
აკურთხე, სულო ჩემო, უფალი! ფს.7,10. გამცხ.19,17.
ადიდეთ უფალი!

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 104 (105)

1 ადიდეთ უფალი, მოუხმეთ მის სახელს,
აუწყეთ ხალხებს საქმენი მისნი. 1ნშტ.16,8-36. ფს.95,3. ეს.12,4.
2 აქეთ იგი, უგალობეთ მას,
ილაპარაკეთ ყველა მის სასწაულზე.
3 განდიდდით მისი წმიდა სახელით,
გამხიარულდეს გული უფლის მაძიებელთა. ფს.68,33.
4 ეძიეთ უფალი და ძლიერება მისი,
ეძიეთ პირი მისი მარადის, 2ნშტ.6,41. ფს.8,77,61.
5 გაიხსენეთ მისი ნამოქმედარი სასწაულები,
საოცრებანი და სამართალნი მისთა ბაგეთა. ფს.76,12;77,11.
6 შთამომავალო აბრაამისა, მისი მორჩილისა,
ძენო იაკობისა, რჩეულნო მისნო.
7 ის არის უფალი ღმერთი ჩვენი,
მთელ ქვეყნიერებაზეა სამართალნი მისნი. ეს.26,9.
8 ახსოვს მარადის აღთქმა თავისი,
სიტყვა, რომ დაადგინა ათას თაობამდე. გამოს.20,6. ლუკ.1,72.
9 რომელიც დაუდო აბრაამს;
და თავისი ფიცი ისაკთან.
დაბ.17,2;22,16;26,3;28,13;35,11. ლუკ.1,73. ებრ.6,17.
10 დაუდგინა იაკობს იგი წესად
და ისრაელს – სამარადჟამო აღთქმად.

11 უთხრა: „შენ მოგცემ ქანაანის ქვეყანას
წილად თქვენი მემკვიდრეობისა.“ დაბ.13,15;15,18.
12 როცა ისინი თითზე ჩამოსათვლელნი იყვნენ,
ცოტანი და შეხიზნულები იქ, 2შჯ.7,7;26,5. ებრ.11,9.
13 იარებოდნენ ერთი ხალხიდან მეორესთან,
სამეფოდან – სხვა ერთან. დაბ.12,1;13,1.
14 არავის ანებებდა მათს დაჩაგვრას,
და ამუნათებდა მათთვის მეფეებს: დაბ.12.17;20,3;35,5.
15 „არ შეეხოთ ჩემს ცხებულებს
და ჩემს წინასწარმეტყველებს არ უბოროტოთ.“
დაბ.20,7;26,11.
16 და მოუხმო შიმშილს დედამიწაზე
და ყოველი სახსარი პურისა შემუსრა. დაბ.41,54. ეს.3,1.
17 გაგზავნა მათ წინ კაცი;
მონად გაიყიდა იოსები. დაბ.45,5.
18 გატანჯეს ბორკილებით ფეხნი მისნი,
რკინა მისწვდა მის სულს. იობ.13,27. იერ.20,2.
19 ვიდრე ასრულდებოდა ნათქვამი მისი,
უფლის სიტყვამ გამობრძმედა იგი. ფს.106,20.
20 გაგზავნა მეფემ და გაათავისუფლა იგი –
გამგებელი ხალხებისა – გამოიხსნა იგი. დაბ.41,14.
21 დააყენა თავისი სახლის ბატონად
და გამგებელად მთელი თავისი მონაგარისა. დაბ.41,41.
22 რათა მოქცეოდა მის თავადებს თავისი
სურვილისამებრ
და განებრძნო მოხუცებულნი მისნი.
23 და მოვიდა ისრაელი ეგვიპტეში,
და გადასახლდა იაკობი ქამის ქვეყანაში. დაბ.46. ფს.105,22.
24 და გაამრავლა ღმერთმა მისი ხალხი ფრიად
და გააძლიერა მის მტრებზე მეტად. გამოს.1,7.12.
25 შეცვლა მათი გული მისი ხალხის
შესაძულებლად,
მის მორჩილთა მიმართ სივერაგის
განსაზრახველად. გამოს.1,8.10.
26 გაგზავნა მოსე, მსახური თვისი,
აარონი, რომელიც ამოირჩია.
გამოს.3,10;4,12.14. რიც.16,5;17,5. ისუ ნ.24,5. 1მფ.12,8.
27 დაამკვიდრეს მათში სიტყვები მისი სასწაულებისა,
და საოცრებანი ქამის ქვეყანაში. გამოს.7,12. ფს.77,43.
28 მიავლინა წყვდიადი და დააბნელა,
და არ გაურჩებულან მის სიტყვაზე. გამოს.10,21. რიც.27,1. ფს.98,7.
29 გადააქცია მათი წყლები სისხლად
და დახოცა მათი თევზები. გამოს.7,20. ფს.77,44.
30 აავსო მათი ქვეყანა ბაყაყებით,
მეფეთა პალატებიც კი.

31 თქვა და მოვიდნენ მწერები,
ტილი მთელ მათ საზღვრებში. გამოს.8,16.21.
32 წვიმის მაგიერ სეტყვა წარმოუგზავნა მათ,
ალმოდებული ცეცხლი – მათ ქვეყანას. ფს.77,47.
33 მოსრა ვაზი მათი და ლეღვი მათი
და დალეწა ხეები მათ საზღვრებში.
34 თქვა და მოვიდა კალია და მგრაგნელი
აურაცხელი, ფს.77,46.
35 და გადაჭამეს მთელი ბალახი მათ ქვეყანაში,
და გადაჭამეს მთელი ნაყოფი მათი მიწისა.
36 და მოსრა ყოველი პირმშო მათ ქვეყანაში,
დასაბამი მთელი მათი ძალისა. ფს.77,1.
37 და გამოიყვანა ისინი ვერცხლით და ოქროთი,
და მათ ტომებში არავინ იყო უძლური. გამოს.12,35.
38 გაუხარდა ეგვიპტეს მათი გამოსვლა,
რადგან თავს დაატყდათ მათ შიში.
39 გადააფარა ღრუბელი საფრად
და ცეცხლი – ღამის გასანათებლად.
გამოს.13,21. ნემ.9,12. ფს.37,14.
40 ითხოვეს და გაუგზავნა მწყერი
და ზეციური პურით გაძღო ისინი. ფს.77,14.
41 გაკვეთა კლდე და გადმოდინდა წყალი,
წავიდა უდაბნოში მდინარედ. ფს.77,44.
42 რადგან გაიხსენა თავისი წმიდა სიტყვა
თავისი მორჩილის აბრაამის მიმართ.
43 გამოიყვანა თავისი ხალხი სიხარულით,
რჩეულნი თვისნი ზარ-ზეიმით. 2შჯ.7,6. ფს.105,5.
44 და მისცა მათ წარმართთა ქვეყნები,
და ნაჯაფი ერებისა დაიმკვიდრეს მათ. 2შჯ.11,24. ისუ ნ.24,13.
45 რათა დაიცვან წესები მისი
და მის კანონებს გაუფრთხილდნენ.
ადიდეთ უფალი!

## ფსალმუნი 105 (106)

1 **ადიდეთ უფალი.**
ქებით შემოსეთ უფალი, რადგან კეთილია,
რადგან მარადიულია წყალობა მისი. ფს.99,5.
2 ვის ძალუძს ილაპარაკოს უფლის სიძლიერე,
სასმენელ – ქმნას მისი ქება-დიდება?
3 ნეტარ არიან სამართლის დამცველნი
და სიმართლის მოქმედნი ყოველ ჟამს. დაბ.12,2-3. ეს.1,24,26.

4 გამიხსენე, უფალო, შენი ხალხისადმი
კეთილგანწყობილებისას,
მომხედე შენმიერი შველით. დაბ.12,2-3. ეს.1,24-26.
5 რათა ვიხილო სიკეთე შენთა რჩეულთა,
გავიხარო შენი ხალხის სიხარულით,
დავიქადო შენს სამკვიდროსთან ერთად. 2შჯ.7,6.
6 შევცოდეთ ჩვენს მამებთან ერთად,
სიმრუდე და ბოროტება ჩავიდინეთ. ლევ.26,4. 3მფ.8,47. დან.9,5.
7 ჩვენმა მამებმა ეგვიპტეში ვერ შეიგნეს
შენი სასწაულები,
არ გაიხსენეს შენი მრავალი წყალობა
და გაგიურჩდნენ ზღვაზე, მეწამულ ზღვაზე. გამოს.14,11-12.
8 მაგრამ მან იხსნა თავისი სახელის
გულისათვის,
რათა გაეგოთ ძლიერება მისი. ეზეკ.20,14.
9 და შეუტია მეწამულ ზღვას და დაშრა,
და წაიყვანა ისინი უფსკრულებში, როგორც
უდაბნოში. გამოს.14,21. ფს.17,16. ნაუმ.1,4. ეს.63,11-14.
10 და იხსნა მოძულის ხელიდან
და გადაარჩინა მტრის ხელიდან. გამოს.14,30. ლუკ.1,71.
11 წყალმა დაფარა მათი მტრები,
ერთი მათგანიც არ გადარჩენილა. გამოს.14,28.
12 და ირწმუნეს სიტყვანი მისნი, იმღერეს მისი
ქება. გამოს.14,31;15,1.
13 აჩქარდნენ, დაივიწყეს საქმენი მისნი,
არ დაელოდნენ მის რჩევას. გამოს.14,31;15,1.
14 და აჰყვნენ გულისთქმას უდაბნოში
და გამოსცადეს ღმერთი უკაცრიელ ადგილას. ლევ.11,4.
15 და შეუსრულა თხოვნა მათი
და მოუვლინა სიმჭლევე მათ სულებს. ფს.77,30-31.
16 და შური აღეძრათ მოსეს მიმართ ბანაკში,
უფლის წმიდანის აარონის მიმართ.
გამოს.15,24. რიც.11,20;16,3. 2შჯ.33,8.
17 გაიპო მიწა და ჩაყლაპა დათანი,
და დაფარა ხროვა აბირამისა. ლუკ.16,31-32. 2შჯ.11,6.
18 და მოედო ცეცხლი მათ ხროვას,
ალი მოეკიდა ბოროტებს.
19 გააკეთეს ხბო ხორებთან
და თაყვანი სცეს კერპებს. გამოს.32,4.
20 და გაცვალეს თავიანთი დიდება
ბალახის მძოველ ხარის გამოსახულებაში. იერ.2,11. რომ.1,2.
21 დაივიწყეს ღმერთი, თავიანთი მხსნელი,
დიდთა მოქმედი ეგვიპტეში.
22 საოცრებანი ქამის ქვეყანაში,
საშინელებანი მეწამულ ზღვაზე. ფს.104,27.

23 დათქმული ჰქონდა მათი მოსპობა, რომ მოსე,
მისი რჩეული, არ დამდგარიყო ნაპრალთან მის
წინაშე,
რათა გაებრუნებინა რისხვა მისი,
და აღარ მოესრა ისინი. გამოს.33,10. 2შჯ.25,26. ეზეკ.22,30.
24 მათ დაიწუნეს ქვეყანა სასურველი,
აღარ ირწმუნეს ნათქვამი მისი. 2შჯ.8,7-10. ებრ.3,18.
25 დრტვინავდნენ თავიანთ ბანაკებში,
არ უსმენდნენ უფლის ხმას. რიც.14,2.27. 2შჯ.1,27.
26 მაშინ ზეაღმართა თავისი ხელი,
რომ დაეხოცა ისინი უდაბნოში;
ფს.94,11. ეზეკ.20,15. 1კორ.10,5. ებრ.3,11.
27 და გაეფანტა მათი ნაშიერი ხალხებში
და განებნია ისინი ქვეყნებში. ლევ.26,33. ფს.73,12. ეზეკ.20,23.
28 დაუკავშირდნენ ბაყალ-ფეღორს
და ჭამეს მკვდართა შესაწირავი.
29 განარისხეს თავიანთი მოქმედებით
და თავს დაატყდათ მომსვრელი სენი.
30 წამოდგა ფინხასი და ილოცა,
და შეჩერდა მომსვრელი სენი. რიც.25,7-2.
31 ჩაეთვალა მას მოწყალებად
თაობიდან თაობამდე, სამარადჟამოდ. დაბ.15,6. რიც.25,11-13.
32 გააჯავრეს მერიბის წყალზე
და დაისაჯა მოსე მათ გამო.
რიც.20,3.12-13. 2შჯ.1,37;8,26. ფს.80,8.
33 რადგანაც სული გაუმწარეს
და გამოთქვა თავისი ბაგეებით. რიც.20,10.
34 არ მოსპეს ხალხები, უფალმა რომ უთხრა მათ.
2შჯ.7,2,16. მსჯ.2,2;1,28.
35 აირივნენ ხალხებში
და შეისწავლეს მათი საქმეები.
36 ემსახურებოდნენ მათ კერპებს,
რომლებიც მახედ გადაიქცნენ მათთვის. გამოს.23,33.
37 შესწირეს თავიანთი ძენი და ასულნი
ეშმაკებს. ლევ.18,21. 2შჯ.18,10;32,17. 1კორ.10,20.
38 დაღვარეს სისხლი უცოდველი,
თავიანთ ძეთა და ასულთა სისხლი,
რომელიც შესწირეს ქანაანის კერპებს,
და შეირყვნა ქვეყანა სისხლით. რიც.35,33.
39 შეიბილწნენ თავიათი საქმეებით
და იმრუშეს თავიანთი მოქმედებით. გამოს.34,16.
40 მაშინ აღეგზნო რისხვა უფლისა თავის ხალხზე
და შესძაგდა მას სამკვიდრო თვისი.
41 და ხელში ჩაუგდო ისინი ხალხებს
და გაბატონდნენ მათზე მოძულენი მათი. 2შჯ.2,14.

42 ავიწროებდნენ მათ მტრები
და მოიდრიკნენ მათ ხელქვეით.
43 მრავალგზის იხსნა ისინი,
მაგრამ ისინი აბრაზებდნენ საკუთარი
ზრახვებით
და მდაბლდებოდნენ ბრალით. ლევ.26,39. მსჯ.2,16. ნემ.9,27.
44 იხილა მათი გაჭირვება,
როცა მოისმინა მათი ღაღადისი.
45 გაუხსენა აღთქმა თავისი
და ანუგეშა თავისი მრავალმოწყალეობით. ფს.104,8. ზაქ.8,14.
46 აღვიძებდა მათდამი თანაგრძნობას
ყველა მათი დამტყვევებლის წინაშე.
3მფ.8,50. იერ.42,12. ეზეკ.9,9.
47 გვიხსენი, უფალო, ღმერთო ჩვენო,
და გამოგვკრიბე ხალხთაგან,
რათა ვადიდოთ შენი წმიდა სახელი,
ვიამაყოთ შენი ქება-დიდებით. 2შჯ.30,3. 1ნშტ.16,35-36.
48 კურთხეულ არს უფალი, ღმერთი ისრაელისა,
ამიერიდან და უკუნისამდე!
და თქვას მთელმა ხალხმა:
„ამინ!“ ადიდეთ უფალი! ფს.40,14;71,18.19.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 106 (107)

1 ადიდეთ უფალი, რადგან კეთილია,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. ფს.105,1.
2 იტყვიან დახსნილნი უფლის მიერ,
რომელმაც იხსნა ისინი მტრის ხელიდან. ეს.59,20.
3 და ქვეყნებიდან გამოკრიბა ისინი –
აღმოსავლეთიდან და დასავლეთიდან,
ჩრდილოეთიდან და ზღვიდან.
ფს.105,47. ეს.43,5-6;49,12. იერ.29,14;31,8.10. ეზეკ.3,27-28.
4 აებნათ უკაცრიელ უდაბნოში გზა,
დაბა ვერ ჰპოვეს სამკვიდრებელი.
5 შიოდათ, სწყუროდათ კიდეც,
მათი სული იბინდებოდა.
6 შეჰღაღადეს უფალს თავიანთი მწუხარების
ჟამს
და გაჭირვებიდან იხსნა ისინი. ფს.49,15. ოსე.5,15.
7 და დააყენა ისინი სწორ გზაზე,
რომ წასულიყვნენ სამკვიდრებელი
ქალაქისაკენ. ფს.5,9. ეზეკ.8,21. 2თეს.3,11.
8 დაე, უქონ უფალს წყალობა მისი
და საოცრებანი მისნი ადამის ძეთა მიმართ.

9 რადგან გააძღო სული მწყურვალი
და სული მშიერი აავსო სიკეთით. ფს.33,11. ლუკ.7,31.
10 მსხდომარენი ბნელში და წყვდიადში,
ტყვენი ტანჯვისა და ბორკილისა. ლუკ.2,79.
11 რადგან ეურჩებოდნენ ღმერთის სიტყვებს
და უზენაესის რჩევას უგულებელყოფდნენ.
იგ.სოლ.1,30. გოდ.3,42. ლუკ.7,31.
12 მოდრიკა ჯაფით მათი გული,
ეცემოდნენ და შემწე არ ჰყავდათ.
13 შეჰღაღადეს თავიანთი მწუხარების ჟამს
და გაჭირვებიდან იხსნა ისინი.
14 გამოიყვანა ბნელიდან და წყვდიადიდან,
და მათი ბორკილები დაწყვიტა. ფს.67,7;145,7. საქ.12,7;16,6.
15 დაე, უქონ უფალს წყალობა მისი
და საოცრებანი მისნი ადამის ძეთა მიმართ.
16 რადგან დაამსხვრია ბჭენი სპილენძისა
და ურდულნი რკინისა დაფშვნა. ფს.44,2.
17 ბრიყვები თავიანთი უკანონო გზებისა
და ცოდვებისთვის იტანჯებოდნენ.
18 ყოველგვარი საჭმელი შეიზიზღა მათმა სულმა
და სიკვდილის ბჭეს მიუახლოვდნენ. იობ.33,20. ფს.9,14. ეს.38,10.
19 შეჰღაღადეს უფალს თავიანთი მწუხარების
ჟამს
და გაჭირვებიდან იხსნა ისინი.
20 მოუვლინა სიტყვა თვისი და განკურნა ისინი,
და იხსნა მოსპობისაგან. 2მფ.20,45.ფს.104,19;147,4.7. მათ.8,8.
21 დაე, უქონ უფალს წყალობა მისი
და საოცრებანი მისნი ადამის ძეთა მიმართ.
22 შესწირონ შესაწირავები ქებისა
და ილაპარაკონ მის საქმეებზე გალობით.
ლევ.7,12. ფს.49,14;115,8. ებრ.19,15.
23 ზღვაში ხომალდებით გამგზავრებულებმა,
დიდ წყლებზე საქმის მკეთებლებმა –
24 მათ ნახეს საქმე უფლისა და საოცრებანი
სიღრმეებში.
25 ის იტყვის და ამოვარდება ქარიშხალი
და ზეაიმართებიან ზვირთები. იონა.1,4.
26 ავლენ ცამდე, შთავლენ უფსკრულში,
სული მათი განსაცდელში დადნება.
27 წრიალებენ და ირყევიან, ვითარცა მთვრალი,
და მთელი მათი სიბრძნე დაინთქა. ეს.24,20.
28 და შეჰღაღადეს უფალს თავიანთი მწუხარების
ჟამს
და გაჭირვებიდან გამოიყვანა.

29 გადააქცევს ზღვის ღელვას სიწყნარედ
და დადუმდებიან მისი ტალღები. ფს.88,10. მათ.8,26.
30 გამხიარულდებიან, რადგან მიწყნარდნენ
და წაუძღვება ნანატრ ადგილას.
31 დაე, უქონ უფალს წყალობა მისი
და საოცრებანი მისნი ადამის ძეთა მიმართ.
32 დაე, აღამაღლო ხალხის კრებულში
და მოხუცებულთა სადგომში ხოტბა შეასხან.
33 გადააქცევს მდინარეებს უდაბნოდ,
წყაროს წყლებს – ურწყულად. 3მფ.17,1.7. ფს.105,9.
34 ნაყოფიერ მიწას – ბიცად მის მკვიდრთა
უკეთურობის გამო.
დაბ.13,10;14,3;10,25. 2შჯ.29,23. იერ.17,6. სოფ.2,9.
35 გადააქცევს უდაბნოს წყალუხვ ტბად
და გამოფიტულ მიწას – წყაროს წყლად. ფს.113,8. ეს.41,18.
36 დაასახლებს იქ მშიერთ
და წარმართავს ქალაქს საცხოვრებლად.
37 დათესავენ მინდვრებს და გააშენებნ ვენახს,
და უხვ ნაყოფს მოიწევენ.
38 აკურთხებენ მათ და გამრავლდებიან ფრიად,
და მათ პირუტყვს არ შეამცირებს. დაბ.12,2;17,16.20.
39 დაცოტავდებიან და დამცირდებიან ჩაგვრის,
უბედურებისა და წუხილისაგან.
40 სირცხვილს დაატეხს მთავრებს
და ახეტიალებს უგზო-უკვლოდ. იობ.12,21.24.
41 გამოიყვანს ღარიბს სიღატაკიდან
და მოაშენებს ცხვრის ფარასავით მის
შთამომავალს. 1მფ.2,8. იობ.21,11. ფს.112,7-8.
42 ნახავენ წმიდები და გაიხარებენ
და ყოველგვარ სიმრუდეს პირი აეკვრება.
იობ.5,15;22,19. მათ.22,4.
43 ვინც ბრძენია, დაიცვას ისინი
და გულისხმაჰყოს წყალობანი უფლისა. ფს.63,10. იერ.9,12.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 107 (108)

1 **გალობა. ფსალმუნი დავითისა.** ფს.56,8.
2 მზად არის ჩემი გული, ღმერთო,
გაქებ და გიგალობებ ჩემი ღირსებით. ფს.15,9.
3 გამოიღვიძე ჩანგო და ქნარო,
გამოვაღვიძებ ცისკარს.
4 გადიდებ შენ უფალო, ხალხებს შორის
და გიგალობებ ერებს შორის.
5 რადგან ზეცაზე დიდია წყალობა შენი
და ღრუბლებამდეა ჭეშმარიტება შენი.

6 ამაღლდი ცათა ზემოთ, ღმერთო,
და მთელ ქვეყნიერებას გასწვდეს დიდება
შენი.
7 რათა გადარჩნენ საყვარელნი შენნი;
მიხსენი შენი მარჯვენით და მიპასუხე. ფს.59,7-13.
8 ღმერთმა თქვა თავის წმიდაში:
„ვიზეიმებ, გავანაწილებ შექემს
და სუქოთის დაბლობს გავზომავ.
9 ჩემია გალაადი, ჩემია მენაშე
და ეფრემი ჩაჩქანია ჩემი თავისა,
იუდა – კანონმდებელი ჩემი. დაბ.49,10.
10 მოაბი ავზია, ჩემი განსაბანელი,
ედომზე ფეხსაცმელს გავიშვერ, ფილისტიმელს
დავკივლებ."
11 ვინ შემიყვანს გამაგრებულ ქალაქში?
ვინ წამიძღვება ედომისაკენ?
12 ნუთუ შენ არა, ღმერთო, მიგვატოვე
და აღარ გამოხვალ ჩვენს მხედრობასთან?
13 მოგვეც შეწევნა გაჭირვებაში,
რადგან ამაოა შველა კაცისმიერი.
14 ღმერთით შევქმნით ლაშქარს
და ის დათრგუნავს ჩვენს მტრებს. ფს.59,14.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 108 (109)

1 **გუნდის ლოტბარს, დავითის ფსალმუნი.**
ღმერთო ჩემი დიდებისა, ნუ დადუმდები. ფს.34,22. იერ.17,14.
2 რადგან პირი ბოროტისა და პირი მზაკვრისა
გაიხსნა ჩემს წინააღმდეგ.
მელაპარაკებიან ცბიერი ენით. ფს.26,12. მათ.26,59-62. ლუკ.23,5.
3 სიძულვილის სიტყვებით გარს შემომერტყნენ
და უმიზეზოდ მეომებიან. ფს.34,7;68,5. იოან.15,25.
4 ჩემი სიყვარულის წილ მომიძულეს, მე კი
ვლოცულობ. იერ.18,20. ლუკ.6,11-12.
5 მომაგეს ბოროტი კეთილის წილ
და სიძულვილი – ჩემი სიყვარულის წილ.
ფს.34,12. იგ.სოლ.17,13.
6 დააყენე მის მიმართ ბოროტი
და ეშმაკი დადგეს მის მარჯვნივ.
ეს.14,12-14. ზაქ.3,1. გამცხ.20,10.
7 განკითხვის დროს გამოვიდეს მტყუანი
და მისი ლოცვა ცოდვად შეირაცხოს. ნეშ.4,5. იგ.სოლ.1,28.
8 იყოს დღეები მისი მცირე
და მისი ქონება წაიღოს სხვამ. საქ.1,20.

9 დარჩნენ მისი შვილები ობლად
და მისი ცოლი ქვრივად. გამოს.22,24.
10 იწოწიალონ მისმა შვილებმა და იმათხოვრონ
და ეძიონ თავიანთ ნანგრევებში. იობ.20,20;27.14.
11 მიითვისოს მოვალემ ყოველივე, რაც გააჩნია
მას,
და წარიტაცონ უცხოებმა ნაჯაფი მისი. ფს.104,44.
12 ნუ იქნება მისთვის თანამგრძნობელი
და ნუ ეყოლებათ შემწყალე მის ობლებს.
13 გახდეს მისი შთამომავალი მოსასვრელი,
შემდგომ თაობაში წაიშალოს მათი სახელი. ფს.20,11.
14 გაუხსენდეს ბრალი მისი მამებისა უფლის
წინაშე,
და ცოდვა მისი დედისა ნუ წაიშლება. გამოს.20,5. მათ.23,3.
15 იყვნენ ღმერთის თვალწინ მუდამ,
და მოსპობს ქვეყნიერებიდან მათ
სახსენებელს. ფს.9,7. 2შჯ.32,26.
16 იმისათვის, რომ არ გაიხსენა წყალობის
აღმოჩენა
და დევნიდა ღარიბღატაკს და გულდაჩაგრულს
მოსაკლავად. იაკ.2,13.
17 და შეიყვარა წყევლა – მასვე მიუვა;
არ ისურვა კურთხევა – განშორდება მას.
იგ.სოლ.11,27. მათ.27,25. ზაქ.3,26.
18 და შეიმოსება წყევლით, როგორც სამოსელით,
და შევა წყევლა, როგორც წყალი, მის
შიგნეულობაში,
და როგორც ზეთი – მის ძვლებში. რიც.5,22. იობ.15,16.
19 იყოს მისთვის, ვითარცა სამოსელი ჩაცმული
და სარტყელი, გამუდმებით შემორტყმული.
20 ასეთია მისაგებელი უფლისა ჩემს მოძულეთა
და ჩემს სულზე ავის მოლაპარაკეთა მიმართ,
21 ხოლო შენ, უფალო, ღმერთო ჩემო,
იმოქმედე ჩემს მიმართ შენი სახელის
გულისათვის,
რადგან კარგია წყალობა შენი; გადამარჩინე, ფს.68,17.
22 რადგან ღარიბ-ღატაკი ვარ მე
და ჩემი გული დაწყლულებულია ჩემს შიგნით. ფს.39,18.
23 ვითარცა ჩრდილი გადახრის ჟამს,
ვიარებოდი, ვეხეთქებოდი აქეთ-იქით
კალიასავით. გამოს.10,19. ფს.101,12. იერ.6,4.
24 მუხლნი ჩემნი დაუძლურდნენ მარხვისაგან
და სხეულს ჩემსას მოაკლდა სიმსუქნე.
25 და გავხდი მე მათი სალანძღავი;

დამინახავდნენ, თავს გაიქნევ-გამოიქნევდნენ. ფს.21,8;27,39.
26 შემეწიე უფალო, ღმერთო ჩემო, მიხსენი შენი
წყალობისამებრ.
27 დაე, გაიგონ, რომ შენი ხელია ეს;
შენ მოიმოქმედე, უფალო.
28 ისინი დამწყევლიან და შენ მაკურთხებ;
აღდგებიან და შერცხვებიან, და მორჩილი შენი
გაიხარებს. მათ.5,44.
29 შეიმოსონ ჩემი მოძულენი გაწბილებით
და ქურქივით წამოისხან თავიანთი
სირცხვილი. ფს.34,24.
30 შევაქებ უფალს ფრიად ჩემი პირით,
და მრავალთა შორის ვადიდებ მას. ფს.106,32;107,4.
31 რადგან დაუდგება მარჯვნივ ღატაკს,
რათა იხსნას მისი სულის განმსჯელთაგან.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 109 (110)

1 **დავითის ფსალმუნი**.
უთხრა უფალმა მეუფეს ჩემსას:
„იჯექი ჩემს მარჯვნივ,
ვიდრე დავანარცხებდე შენს მტრებს შენს
ფეხთა ქვეშ."
მათ.22,44. მარ.12,36. საქ.3,34-35. 1კორ.15,25. ებრ.1,13;10,12-13. ლუკ.20,42-43.
2 კვერთხს შენი ძალისას გამოგიგზავნის უფალი
სიონიდან;
იბატონე შენს მტერთა შორის. ფს.44,7. ეს.2,3.
3 შენი ხალხი მოხალისედ წამოვა შენი
გალაშქრების ჟამს წმიდა ბრწყინვალებით;
განთიადის საშოდანვე შენთანაა ნამი შენი
სიყრმისა. დაბ.14. ფს.95,9. გამცხ.6,2. ებრ.7,17.
4 დაიფიცა უფალმა და არ მოინანიებს:
„შენ ხარ მღვდელი უკუნისამდე
მელქისედეკის წესით." დაბ.14,18. ებრ.5,6;6,20;7,21.
5 უფალი შენს მარჯვნივაა,
თავის რისხვის დღეს მოსპობს მეფეებს. ფს.2,2.5.9. ეს.24,21.
6 განსჯის ხალხებს, აავსებს მძორებით,
მრავალს გაუჭეჭყავს თავს მიწაზე.
ფს.110,6. იერ.25,31. გამცხ.16,14;19,11.
7 ნაკადულიდან დალევს გზაში.
ამიტომ მაღლა ასწევს თავს. ფს.17,36. ლუკ.24,26.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 110 (111)

1 **ადიდეთ უფალი.**
ვადიდებ უფალს მთელი გულით
წმიდათა შეკრებილობასა და თემში. ფს.9,2.
2 დიდია საქმენი უფლისა,
სასურველია ყველა მოყვარულთათვის.
3 სიმშვენიერე და ბრწყინვალებაა საქმე მისი,
და სიმართლე მისი მარადიულია. ფს.148,6. დან.9,24.
4 სამახსოვროდ ქმნა საოცრებანი თვისნი,
მოწყალე და შემბრალებელია უფალი.
გამოს.12,14. ფს.77,4. ლუკ.22,19.20.
5 ნადავლი მისცა თავის მოშიშებს?
ახსოვს მარადის აღთქმა თავისი. ფს.33,10;104,8.
6 ძალა თავის საქმეთა გააგებინა თავის
ხალხს,
რომ მიეცა მათთვის მემკვიდრეობა
წარმართთა. 2შჯ.2,31;9,26.
7 მის ხელთა საქმენი ჭეშმარიტება და
სამართალია,
სარწმუნოა ყველა მცნება მისი.
8 იმედნეულნი არიან უკუნითი უკუნისამდე,
დაფუძნებულნი ჭეშმარიტებასა და სისწორეზე.
9 ხსნა მოუვლინა თავის ხალხს;
მცნებად დაუდო საუკუნოდ აღთქმა თავისი;
წმიდა და საშიშია სახელი მისი. გამოს.14,30. ფს.98,3. ეს.45,17.
10 სიბრძნის დასაბამია შიში უფლისა;
აზრკეთილია ყველა, ვინც მათ ასრულებს.
მისი დიდება მარადიულია. იობ.28,28. ფს.18,10;111,1. იგ.სოლ.1,7.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 111 (112)

1 **ადიდეთ უფალი.**
ნეტარ არს კაცი მოშიში უფლისა,
მის მცნებათა ფრიად მოყვარული. ფს.127,1.
2 ძლიერი იქნება ქვეყნიერებაზე შთამომავლობა
მისი.
მართალთა თაობა დაილოცება. ფს.34,13;36,26;101,29. იგ.სოლ.20,7.
3 სიუხვე და სიმდიდრეა მის სახლში
და მისი სიმართლე მარადიულია. ფს.33,10.
4 ამობრწყინებს სიბნელეში შუქს,
გულწრფელთათვის მოწყალე, შემბრალე და
მართალი. ფს.96,11.

5 კარგია კაცი მოწყალე და გამსესხებელი –
გამართულად ილაპარაკებს სამართალში.
2შჯ.15,8. ფს.36,26. იგ.სოლ.6,35.
6 რადგან უკუნისამდე არ წაბორძიკდება;
საუკუნოდ გასახსენებლად იქნება მართალი. იგ.სოლ.10,7.
7 ცუდი ამბისა არ შეეშინდება,
მტკიცეა მისი გული, მინდობილია უფალზე. ფს.2,12.
8 იმედნეულია გული მისი; არ შეშინდება,
ოდეს იხილავს თავის მტრებს. ფს.117,7.
9 გაანიავა, მისცა ღატაკებს;
მისი სიმართლე მარადიულია,
მისი ღირსება ამაღლდება დიდებით. 2კორ.9,9.
10 ბოროტი ნახავს და განრისხდება,
კბილებს დააღრჭენს და დადნება;
ბოროტეულთა საწადელი წარიხოცება. იობ.8,13. ფს.34,16.

## ფსალმუნი 112 (113)

1 **ადიდეთ უფალი!**
ადიდეთ მორჩილნო უფლისა,
ადიდეთ უფლის სახელი! ფს.133,1;134,1.
2 იყოს სახელი უფლისა კურთხეული
ამიერიდან უკუნისამდე. დან.2,20.
3 მზის აღსავლიდან დასავალამდე განდიდებულია
სახელი უფლისა. ფს.49,1. ეს.39,19. მალ.1,11.
4 მაღალია ყველა ხალხზე უფალი,
ცათა მაღლაა მისი დიდება. ფს.8,2.
5 ვინ არის, ვითარცა უფალი, ღმერთი ჩვენი.
მაღლა დამკვიდრებული? ეს.57,15.
6 დაბლა მჭვრეტელი, რომ ხედავდეს ცას და
ქვეყანას, ფს.10,4;137,6. ლუკ.1,48.
7 წამოაყენო მტვრიდან საწყალი,
სანაგვიდან აღამაღლო ღატაკი.
დაბ.41,41. 1მფ.2,8. იოშ.5,11. ფს.106,41.
8 რათა დასვას დიდებულებთან,
თავისი ხალხის დიდებულებთან. იობ.36,7.
9 უშვილოს სახლში დაამკვიდრო დედად,
რომელიც ხარობს თავის შვილებით. ადიდეთ
უფალი! დაბ.21,2. 1მფ.1,20;2,5. ეს.54,1. ლუკ.1,57.58.

## ფსალმუნი 113 (114,1-8)

1 როდესაც გამოვიდა ისრაელი ეგვიპტიდან,
სახლი იაკობისა უცხოენოვან ხალხისაგან, გამოს.12,41. ფს.80,6.

2 გახდა იუდა მისი სიწმიდე, ისრაელი – მისი
სამფლობელო. გამოს.6,7;19,6;29,48-46. 2შჯ.27,9.
3 ზღვამ დაინახა და გაიქცა, იორდანე უკან
გაბრუნდა. გამოს.14,21. ისუ 6.3,13.16.
4 მთები აცეკვდნენ ერკემლებივით,
ბორცვნი – კრავებივით. ფს.67,9.
5 რა დაგემართა, ზღვაო, რომ გაიქეცი,
და იორდანევ: უკან გაბრუნდი?
6 მთებო, რას ცეკვავთ ერკემლებივით
და ბორცვებო, კრავებივით?
7 უფლის წინაშე ძრწოდე დედამიწავ,
იაკობის ღმრეთის წინაშე, გამოს.19,1. ფს.103,2;76,19.
8 რომელმაც გადააქცია კლდე წყალსატევად,
კაჟი – წყაროს წყლად.
გამოს.17,6. რიც.20,11. ფს.77,15;106,35. ეს.48,21.

## (ფსალმუნი 115)

9 ჩვენ არა, უფალო, ჩვენ არა,
არამედ შენს სახელს მიაგე დიდება
შენი წყალობით, შენი ჭეშმარიტებით.
ეს.48,11. ეზეკ.36,32. იოან.1,17.
10 რატომ თქვან წარმართებმა:
„სად არის ღმერთი მათი?“ ფს.78,10.
11 ხოლო ჩვენი ღმერთი ზეცაშია;
ყოველივე, რაც სურდა, მოიმოქმედა. 1ნშტ.16,26. ფს.134,6.
12 მათი კერპები ვერცხლი და ოქროა,
ადამიანთა ხელით შექმნილი. ფს.134,15.
13 პირი აქვთ და ვერ ლაპარაკობენ,
თვალები აქვთ და ვერ ხედავენ.
14 ყურები აქვთ და არ ესმით,
ცხვირი აქვთ და ვერ იყნოსავენ.
15 ხელები აქვთ და ვერაფერს ეხებიან,
ფეხები აქვთ და ვერ დადიან,
ხმას ვერ გამოსცემენ თავიანთი ხორხიდან.
16 მათ დაემსგავსებიან მათი გამკეთებლები,
ყველა, ვინც მათზეა მინდობილი. ფს.21.12;3,4;130,3.
17 ისრაელო, მიენდე უფალს – შემწე და ფარია
ის.
18 აჰარონის სახლო, მიენდე უფალს –
შემწე და ფარია ის.
19 მოშიშნო უფლისა, მიენდეთ უფალს –
შემწე და ფარია ის. ფს.18,10;117,4.
20 უფალს ვახსოვართ – გვაკურთხებს;
აკურთხებს ისრაელის სახლს,

21 აკურთხებს უფლის მოშიშებს – პატარებს
დიდებთან ერთად. ფს.127,1.4.
22 დაე, შეგმატოთ უფალმა თქვენ,
თქვენ და თქვენს შვილებს.
23 კურთხეული ხართ უფლის მიერ,
ცისა და ქვეყნის შემოქმედის მიერ. დაბ.24,31. ეს.65,23.
24 ცა – ცად უფლისათვის,
ხოლო ქვეყანა მისცა ადამის ძეთ. 2შჯ.32,8.
25 არა თუ მკვდრები აქებენ უფალს
და ან ყოველი ქვესკნელს შთასული, ფს.6,6;93,17. ეს.38,18.
26 არამედ ჩვენ ვადიდებთ უფალს
ამიერიდან უკუნისამდე. ადიდეთ უფალი!

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 114 (116,1-9)

1 მიყვარს, რომ ისმენს უფალი ჩემს ხმას,
ჩემს ვედრებას.
2 რომ მომაპყრო ყური
და ჩემი დღენი მოვუხმობ მას.
3 გარს შემომერტყნენ სასიკვდილო ტკივილები,
ჯოჯოხეთის სატანჯველი მომადგა მე,
გაჭირვება და მწუხარება ვპოვე. ფს.15,5-7.
4 და სახელს მოვუხმობ უფლისა:
„გევედრები, უფალო, იხსენ სული ჩემი."
5 მოწყალეა უფალი და მართალი,
და შემბრალეა ღმერთი ჩვენი.
ეზრა.9,15, ფს.85,15;98,8;118,137;144,17.
6 იცავს უფალი გულუბრყვილოებს;
დავუძლურდი და მან მიშველა მე. იგ.სოლ.2,7.
7 დაბრუნდი, სულო ჩემო, შენს
განსასვენებელში,
რადგან უფალმა კეთილი მოგაგო შენ.
ფს.12,6. იერ.6,167 მათ.11,22.
8 რადგან შენ იხსენი სული ჩემი
სიკვდილისაგან,
თვალი ჩემი – ცრემლისაგან,
ფეხი ჩემი წაბორძიკებისაგან; ფს.55,14.
9 ვივლი უფლის წინაშე ცოცხალთა ქვეყანაში.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 115 (116,10-19)

1 მწამდა, როცა ვიტყოდი: „დავიტანჯე ფრიად." 2კორ.4,13.
2 ვთქვი ჩემი აჩქარებისას: „ყოველი კაცი ცრუა."
ფს.30,23;61,10. რომ.3,4.

3 რით გადავუხადო უფალს ყოველივე, რაც მე
მომიზღო?
4 თასს შეწევნისას ავიღებ
და უფლის სახელს წარმოვთქვამ. 1კორ.10,16.
5 ჩემს აღთქმებს უფლისადმი შევასრულებ
მთელი მისი ხალხის წინაშე. ფს.21,26. იგ.სოლ.7,14.
6 მძიმეა უფლის თვალში სიკვდილი მისი
წმიდებისა. ფს.71,14;96,10.
7 გევედრები უფალო, რადგან მე მორჩილი ვარ
შენი;
მორჩილი ვარ შენი, ძე შენი მხევლისა;
გახსენი ჩემი ბორკილები. ფს.85,16;106,147
8 შენ შემოგწირავ ქების შესაწირავს
და უფლის სახელს მოვუხმობ. ლევ.7,12. ფს.49,14;106,22.
9 ჩემს აღთქმებს უფლისადმი შევასრულებ
მთელი მისი ხალხის წინაშე.
10 უფლის სახლის ეზოში,
შენს შუაგულში, იერუსალიმო! ადიდეთ უფალი!

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 116 (117)

1 აქეთ უფალი, ხალხნო ყოველნო,
ადიდეთ იგი, ერნო ყოველნო! რომ.15,11.
2 რადგან გაძლიერდა ჩვენს მიმართ წყალობა
მისი,
და ჭეშმარიტება უფლისა უკუნისამდეა.
ადიდეთ უფალი! ფს.99,5.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 117 (118)

1 ადიდეთ უფალი, რადგან კეთილია,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. ფს.113,17.
2 იტყვის ახლა ისრაელი:
„მართლაც უკუნისამდეა წყალობა მისი.“
3 იტყვის ახლა სახლი აარონისა:
„მართლაც უკუნისამდეა წყალობა მისი.“
4 იტყვიან ახლა მოშიშნი უფლისა:
„მართლაც უკუნისამდეა წყალობა მისი.“ ფს.134,20.
5 სივიწროვიდან ვუხმობდი უფალს,
სიფართოვით მიპასუხა უფალმა.
6 უფალი ჩემთან არის – არ მეშინია,
რას მიზამს კაცი? ფს.55,5,12. ეს.51,12. რომ.8,31. ებრ.13,6.
7 უფალი ჩემთან არის შემწედ
და მე ვიხილავ ჩემს მტრებს. ფს.53,9.

8 უკეთესია დაყრდნობა უფალზე,
ვიდრე დაიმედება ადამიანზე. ფს.107,13. იერ.17,5.
9 უკეთესია დაყრდნობა უფალზე,
ვიდრე დაიმედება მთავრებზე. ფს.2,12;145,3.
10 ხალხნი ყოველნი გარს შემომერტყნენ –
უფლის სახელით მართლაც ამოვწყვეტ მათ. ფს.87,18.
11 გარს შემომერტყნენ და გარემომიცვეს –
უფლის სახელით მართლაც ამოვწყვეტ მათ.
12 გარს შემომერტყნენ ფუტკრებივით;
ჩაქრნენ, ვითარცა ცეცხლი ეკლისა –
უფლის სახელით მართლაც ამოვწყვეტ მათ. 2შჯ.1,44. ფს.119,4.
13 დაძგერებით მკრეს ხელი ძირს დასაცემად
და უფალი შემეწია მე.
14 ჩემი ძალა და სიმღერაა უფალი
და ის იქნება ჩემი მშველელი. გამოს.15,2. ეს.12,2.
15 ხმა სიმღერისა და შეწევნისა წმიდათა
კარვებში:
„უფლის მარჯვენა მქმნელია ძალის. გამოს.15,6.
16 უფლის მარჯვენა მომაღლებულია,
უფლის მარჯვენა მქმნელია ძალის."
17 არ მოვკვდები, არამედ ვიცოცხლებ
და ვილაპარაკებ უფლის საქმეებზე. ფს.6,6. ამბ.1,12.
18 დასჯით დამსაჯა უფალმა, სიკვდილს
კი არ მიმცა. 2კორ.6,9.
19 გამიღეთ ბჭენი სიმართლისა,
შევალ მათ წიაღ, ვადიდებ უფალს, ეს.26,2.
20 ეს არის კარიბჭე უფლისა, წმიდები შევლენ
შიგ. ფს.23,7. გამცხ.21,27;22,14-15.
21 გადიდებ შენ, რადგან მიპასუხე
და გახდი ჩემი მშველელი.
22 ქვა, დაწუნებული მშენებლების მიერ,
თავკიდური გახდა. ეს.8,14;28,16. მათ.21,42. 1პეტ.2,8. ეფს.2,20.
23 უფლისაგან მოხდა ეს, საოცარია ის ჩვენს
თვალში.
24 ეს არის დღე, რომელიც ჰქმნა უფალმა,
ვილხინოთ და ვიმხიარულოთ მასში, გამცხ.19,7.
25 გევედრებით, უფალო, გვიშველე!
გევედრებით, უფალო, გაგვიმარჯვე!
26 კურთხეულია უფლის სახელით მომავალი;
გაკურთხებთ უფლის ტაძრიდან.
მათ.21,9;23,39. მარ.11,9. ლუკ.13,35;19,38. იოან.12,13.
27 ღმერთია უფალი და გაგვინათებს ჩვენ;
მიაბით მსხვერპლი საბელით სამსხვერპლოს
რქებზე. ლუკ.23,40.

28 ჩემი ღმერთი ხარ შენ და გადიდებ;
ღმერთო ჩემო, ხოტბას შეგასხამ შენ.
29 ადიდეთ უფალი, რადგან კეთილია,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 118 (119)

## ანბანთქება

### ალეფ

1 ნეტარ არიან გზიანები,
რომელნიც დადიან უფლის რჯულზე.
გამოს.19,1. ეს.1,10-14. გალ.3,1-29.
2 ნეტარ არიან შემნახველნი მის მცნებათა,
მთელი გულით რომ ეძებენ მას. 2შჯ.4,29.
3 არც სიავკაცე ჩაუდენიათ,
მისი გზით დადიან; 1იოან.3,9;5,18.
4 შენ დაავალე შენს ბრძანებათა დაცვა
ზედმიწევნით.
5 ნეტამც წარიმართოს ჩემი გზები
შენი წესდების დასაცავად.
6 მაშინ აღარ შემრცხვებოდა,
როს შევხედავდი შენს ყოველ მცნებას.
7 განგადიდებდი გულის სისწორით,
როს მასწავლიდი სამართალს შენი
სიმართლისა.
8 შენს წესებს დავიცავ,
ნუ მიმატოვებ საბოლოოდ,

### ბეთ

9 რით შეინახოს ყმაწვილმა სიწმიდე თავისი
გზისა?
დაიცვას შენი სიტყვისამებრ.
10 მთელი გულით გეძიებ შენ,
ნუ გადამახვევინებ შენთა მცნებათაგან. 2ნშტ.15,15.
11 გულში ჩავიმარხე შენი სიტყვები,
რათა არ შევცოდო. იგ.სოლ.3,1.
12 კურთხეულ ხარ შენ, უფალო!
მასწავლე წესები შენი.
13 ჩემი ბაგეებით მოვუთხრობდი
ყველა სამართალს შენი პირისას.
14 შენთა მცნებათა გზაზე ვხარობდი,
ვითარცა მთელ ქონებაზე.
15 შენს მცნებებზე ვილაპარაკებ
და დავუკვირდები შენს გზებს.

16 შენი წესებით გავიხარებ, არ დავივიწყებ
შენს სიტყვას.

## გიმელ

17 კეთილი უქმენ შენს მორჩილს;
ვიცოცხლებ და დავიცავ შენს სიტყვას. ფს.85,16.
18 აღმიხილე თვალნი და ვჭვრეტდე
საოცრებებს შენი რჯულისას.
19 მწირი ვარ ქვეყანაზე,
ნუ დამიმალავ შენს მცნებებს. 1ნშტ.29,15. ფს.38,13. ებრ.11,13.
20 მოითენთა სული ჩემი
შენი სამართლის წადილით ყოველჟამს.
21 შერისხე ამპარტავანნი, წყეულნი,
რომელთაც გადაუხვიეს შენი მცნებებიდან. ფს.9,6.
22 ამაცილე სირცხვილი და შეურაცხყოფა,
რადგან შენს მცნებებს ვიცავდი. ფს.38,9.
23 დასხდებიან კიდეც თავადნი,
ჩემს წინააღმდეგ ითათბირებენ;
შენი მორჩილი კი ისაუბრებს შენს წესებზე.
24 შენი მცნებებიც სიხარულია ჩემთვის,
მრჩეველნი ჩემნი.

## დალეთ

25 მტვერს მიეკრა სული ჩემი;
მაცოცხლე შენი სიტყვისამებრ. ფს.43,26;142,11.
26 გზანი ჩემნი განვაცხადე და მიპასუხე;
მასწავლე წესები შენი.
27 გზა შენთა ბრძანებათა გამაგებინე
და ვილაპარაკებ შენს საოცრებებზე. ფს.9,2;24,4;144,5-6.
28 დადნა სული ჩემი ნაღვლიანობით;
გამამაგრე შენი სიტყვისამებრ.
29 გზა სიცრუისა განმაშორე და შენი რჯულით
შემიწყალე.
30 გზა ჭეშმარიტებისა ამოვირჩიე,
შენი სამართალნი წინ დავაყენე.
31 მიკრული ვარ შენს მცნებებზე;
უფალო, ნუ გამაწბილებ.
32 შენთა მცნებათა გზით ვრბოდე,
რადგან განავრცობ ჩემს გულს. ეს.60,5. 2კორ.6,11.

## ჰე

33 მიჩვენე, უფალო, გზა შენთა წესთა
და დავიცავ ბოლომდე.

34 გამაგებინე და დავიცავ შენ რჯულს
და შევინახავ მთელი გულით. იგ.სოლ.2,6. იაკ.1,5.
35 დამაყენე შენთა მცნებათა კვალზე, რადგანაც
მწადია იგი.
36 განუმტკიცე შენს მორჩილს შენი ნათქვამი
შენი მოშიშების გამო. ეზეკ.33,31. ლუკ.12,15. 1ტიმ.6,10. ებრ.13,5.
37 აარიდე თვალი ჩემი ამაოების ცქერას,
შენი გზით მაცოცხლე.
38 დაუყენე შენს მონას შენი ნათქვამი
შენგან მოშიშების გამო. ფს.18,10.
39 ამარიდე შერცხვენა, რომლისაც მეშინია,
რადგან შენი სამართალნი კეთილია.
40 აჰა, ვისურვე ფრიად შენი ბრძანებანი;
შენი სიმართლით მაცოცხლე მე.

### ვავ

41 მოვიდნენ ჩემთან წყალობანი შენნი, უფალო,
ხსნა შენმიერი, შენი სიტყვისამებრ.
42 და პასუხს გავცემ ჩემს მაგინებლებს
რადგან ვიმედოვნებ შენი სიტყვით. ფს.2,12;41,4.11.
43 ნუ წაართმევ ჩემს პირს ჭეშმარიტების
სიტყვას სრულიად,
რადგან შენს სამართალს მოველი.
44 დავიცავ შენს რჯულს მარადის,
უკუნითი უკუნისამდე.
45 ვივლი ხალვათად, რადგან შენს ბრძანებებს
ვეძიებდი.
46 ვილაპარაკებ შენს მცნებებზე მეფეთა წინ
და არ შემრცხვება. მათ.10,18-19. საქ.26,1-2.
47 გავიხარებ შენი მცნებებით, რომლებიც
მიყვარს;
48 ხელთ აღვაპყრობ შენთა მცნებათა მიმართ,
რომლებიც მიყვარს,
და ვისაუბრებ შენს წესებზე. ფს.140,2. 1ტიმ.2,8.

### ზაინ

49 გაუხსენე შენს მორჩილს სიტყვა,
რომლითაც დამაიმედე მე.
50 ეს არის ჩემი ნუგეში გაჭირვებაში,
რადგან შენმა ნათქვამმა გამომაცოცხლა. რომ.15,4.
51 ამპარტავანნი დამცინოდნენ მეტისმეტად;
შენი რჯულიდან არ გადამიხვევია. იერ.20,7.

52 ვიხსენიებდი შენს სამართალს ადრიდანვე,
უფალო, და დარდს ვიქარვებდი. ფს.76,12.
53 თავზარი მეცემოდა,
ცოდვილნი რომ ტოვებდნენ შენს რჯულს. ფს.38,4.
54 სიმღერებად იქცა ჩემთვის შენი წესები
ჩემს საცხოვრებელ სახლში. დაბ.47,9.
55 ვიხსენებდი ღამით შენს სახელს, უფალო,
და ვიცავდი შენს რჯულს.
56 ეს იყოს ჩემთვის, რადგან შენს ბრძანებას
ვიცავდი.

### ხეთ

57 ჩემი ხვედრია, ვთქვი, უფალო,
შენთა სიტყვათა დაცვა. ფს.15,5. იერ.10,16.
58 გევედრებოდი მთელი გულით;
შემიწყალე შენი სიტყვისამებრ. იობ.11,19.
59 ვფიქრობდი ჩემს გზებზე
და ვიბრუნებდი ფეხს შენი მცნებებისაკენ. ლუკ.15,17-18.
60 ვჩქარობდი და არ ვაყოვნებდი შენთა
მცნებათა დაცვას.
61 ბოროტეულთა ბორკილები გარს შემომერტყნენ,
შენი რჯული არ დავივიწყე.
62 შუაღამისას ვდგები შენს სადიდებლად,
შენს მართალ სამართალთა გამო. ფს.18,10.
63 თანაზიარი ვარ ყველასი,
ვინც შენი მოშიშია და იცავს შენს
მცნებებს. ფს.18,10.
64 შენი წყალობით, უფალო, სავსეა
ქვეყნიერება,
მასწავლე შენი კანონმდებლობა. ფს.32,5.

### ტეტ

65 კეთილი ჰქმენი შენი მორჩილისთვის,
უფალო, შენი სიტყვისამებრ.
66 კეთილი აზრი და გაგება მასწავლე,
რადგან ვირწმუნე შენი მცნებანი.
67 ვიდრე დავიტანჯებოდი, შევცდი;
ახლა კი შენს სიტყვას ვიცავ.
68 კეთილი ხარ და კეთილმოქმედი;
მასწავლე წესები შენი. ფს.24,8.
69 ტყუილს ჩმახავენ ამპარტავანნი ჩემზე,
მე მთელი გულით დავიცავ შენს ბრძანებებს.
70 დამსუყდა ცხიმივით მათი გული,
მე შენი რჯულით ვხარობდი. ეს.6,10.

71 კარგია ჩემთვის, რომ ვეწამე,
ვინძლო ვისწავლო წესები შენი.
72 უმჯობესია ჩემთვის რჯული შენი ბაგისა,
ვიდრე ათასი ოქრო და ვერცხლი. ფს.18,11.

## იოდ

73 შენმა ხელებმა შემქმნა და წარმმართა;
შთამაგონე და ვისწავლი შენს მცნებებს. იობ.10,8. ფს.138,14.
74 მოშიშნი შენნი შემხედავენ და გაიხარებენ,
რადგან შენს სიტყვებზე ვარ მინდობილი.
75 ვიცოდი, უფალო, რომ მართალია შენი
სამართალი,
და სამართლიანად შემაჭირვე. ებრ.12,10.
76 დაე, იყოს შენი წყალობა ჩემს
სანუგეშებლად.
როგორც აღუთქვი შენს მორჩილს.
77 მოვიდეს ჩემდამი წყალობა ჩემი და
ვიცოცხლებ,
რადგან შენი რჯული სიხარულია ჩემი.
78 შერცხვეთ ამპარტავნებს,
რადგან ტყუილად მჩაგრავდნენ;
ვისაუბრებ შენს ბრძანებებზე.
79 დაბრუნდნენ ჩემთან მოშიშნი შენნი
და მცოდნენი შენი მცნებებისა.
80 იყოს ჩემი გული უბიწო შენს წინაშე,
რათა არ შევრცხვე.

## ქაფ

81 დადნა შენი შეწევნის მოლოდინში ჩემი სული.
შენს სიტყვაზე ვარ დაიმედებული. ფს.83,3.
82 დადნენ თვალნი ჩემნი შენი სიტყვის
მოლოდინში,
ვთქვი: „როდის მანუგეშებ მე?“
83 ვიყავი, ვითარცა ტიკი ორთქლში,
შენი წესები არ დავივიწყე. იობ.101,4.
84 რაოდენია დღენი შენი მორჩილისა?
როდის გაასამართლებ ჩემს მდევნელებს? ფს.34,17. გამცხ.6,10.
85 გამითხარეს ამპარტავნებმა ორმო,
ოღონდ არა შენი რჯულისამებრ. ფს.34,7.
86 ყველა მცნება შენი ჭეშმარიტებაა;
უმიზეზოდ მდევნიან, მიშველე.
87 ლამის გამანადგურეს მიწაზე.
და მაინც არ მივატოვე შენი ბრძანებანი.

88 შენი წყალობით მაცოცხლე
და დავიცავ მცნებებს შენი პირისას.

## ლამედ

89 უკუნისამდე, უფალო,
შენი სიტყვა დაფუძნებულია ზეცაში.
ფს.88,3. მათ.24,24-35. 1პეტ.1,25.
90 თაობიდან თაობამდეა ჭეშმარიტება შენი;
დაამყარე ქვეყანა და დგას. ფს.23,2;88,12.
91 შენი მსჯავრით დგანან დღესაც,
რადგან ყოველნი გმსახურებენ. ფს.147,6. ეს.48,13.
92 რჯული შენი რომ არ ყოფილიყო ჩემდა
ნუგეშად,
დავიღუპებოდი ჩემს ტანჯვაში. იერ.15,16.
93 უკუნისამდე არ დავივიწყებ ბრძანებებს
შენსას,
რადგან მათით მასულდგმულებდი
94 შენი ვარ – მიხსენი,
რადგან შენს ბრძანებებს ვეძიებდი.
95 მიდარაჯდებიან ბოროტნი, რომ დამღუპონ;
შენს მცნებებს ღრმად ვუკვირდები. ფს.36,32.
96 ყოველნაირი სრულქმნილების მინახავს ბოლო;
ვრცელია შენი მცნებანი ფრიად. რომ.3,10-19.

## მემ

97 რარიგად მიყვარს რჯული შენი,
ის არის ჩემი საფიქრალი დღენიადაგ. ფს.1,2.
98 ჩემს მტრებზე მეტად დამაბრძენე შენი
მცნებით;
რადგან მარადის ჩემია იგი. 2შჯ.4,6.
99 ყველა ჩემს მოძღვარზე გონიერი გავხდი,
რადგან შენი მცნებანი სააზროვნოა ჩემი.
100 მოხუცებზე მეტად საზრიანი ვარ,
რადგანაც შენს ბრძანებებს ვიცავ. იობ.32,7.
101 ყოველგვარ ბოროტ გზას მოვარიდე ფეხი,
რათა დავიცვა შენი სიტყვა. იგ.სოლ.1,15;4,27.
102 შენთა სამართალთაგან არ გადამიხვევია,
რადგან შენ მასწავლიდი.
103 რარიგ ატკბობს ჩემს სასას შენი სიტყვები,
თაფლზე ტკბილია ჩემი პირისთვის. ფს.18,11.
104 შენი ბრძანებით საზრიანი გავხდი,
ამიტომ მოვიძულე ყოველი გზა სიცრუისა.

### ნუნ

105 ლამპარია ჩემი ფეხისთვის სიტყვა შენი
და სინათლე ჩემი – ბილიკისათვის. იგ.სოლ.6,23. 2პეტ.1,19.
106 დავიფიცავ და ავასრულებ,
დავიცავ შენს მართალ სამართალს. ნემ.10,29.
107 დავიტანჯე მეტისმეტად;
უფალო, მაცოცხლე შენი სიტყვისამებრ.
108 აღთქმანი ჩემი პირისა ისურვე – გთხოვ
უფალო,
და სამართალნი შენნი მასწავლე. ოსე.14,2. ებრ.13,15.
109 სული ჩემი ხელისგულზეა მუდამ
და შენს რჯულს არ ვივიწყებ. 1მფ.19,5. იობ.13,14.
110 დამიგეს ბოროტებმა მახე,
მაგრამ შენი ბრძანებებისთვის არ
გადამიხვევია. ფს.140,6.
111 დავიმკვიდრე მცნებანი შენი საუკუნოდ,
რადგან ისინი ჩემი გულის სიხარულია. 2შჯ.33,4.
112 მოვდრიკე გული ჩემი წესთა შენთა
შესასრულებლად უკუნითი უკუნისამდე.

### სამეხ

113 ბოროტგანმზრახველნი შევიძულე
და შენი რჯული შევიყვარე. ფს.30,7.
114 თავშესაფარი და ფარი ხარ ჩემი,
შენს სიტყვაზე ვარ დაიმედებული. ფს.31,7.
115 შორს ჩემგან, ბოროტნო,
და მე დავიცავ მცნებებს ჩემი ღმერთისას.
ფს.6,9;138,19. მათ.7,23.
116 შემეწიე შენი სიტყვისამებრ და
ვიცოცხლო,
და ნუ გამიწბილებ ჩემს იმედს. ფს.24,2. რომ.5,5;9,33;10,11.
117 შემეწიე და გადავრჩე,
და ჩავწვდები შენს წესდებებს ყოველთვის.
118 მოსრე ყოველი, ვინც განუდგა შენს წესებს,
რადგან სიცრუეა მათი ხრიკები.
119 როგორც ნაყარ-ნუყარი, მოსპე ყოველი ბოროტი
ქვეყანაზე,
ამიტომ შევიყვარე მცნებანი შენნი. იერ.6,28. ეზეკ.22,18.
120 თრთის შენი შიშით სხეული ჩემი
და მეშინია შენი განკითხვების. ამბ.3,16.

### ყაინ

121 ვქმენ სამართალი და სიმართლე.
ნუ შემატოვებ მჩაგვრელებს ჩემსას.

122 გამოესარჩლე შენს მორჩილს სასიკეთოდ,
რომ არ დამჩაგრონ ამპარტავნებმა. ებრ.7,22.
123 დადნენ თვალნი ჩემნი შენი შეწევნისა
და შენი სიმართლის სიტყვის მოლოდინში.
124 მოიმოქმედე შენი მორჩილისთვის შენი
წყალობისამებრ
და წესები შენი მასწავლე. ფს.142,2.
125 მორჩილი ვარ შენი; გონიერ-მყავ.
რათა შევიმცნო მცნებანი შენნი.
126 ჟამია უფლის მოქმედებისა –
მოშალეს რჯული შენი.
127 ამიტომ მიყვარს მცნებანი შენნი
ოქროზე და ბაჯაღლოზე მეტად. ფს.18,11. იგ.სოლ.8,11.
128 ამიტომ ყველა შენი ბრძანება უკლებლივ
სწორად მიმაჩნია;
მძულს ყოველი გზა სიცრუისა.

## ფე

129 საოცარია მცნებანი შენნი;
ამიტომ ინახავს მათ სული ჩემი.
130 საწყისი შენი სიტყვებისა ანათებს,
შთააგონებს გულუბრყვილოებს. ფს.18,8. იგ.სოლ.80,11.
131 პირი გავხსენი და ამოვისუნთქე,
რადგან მომენატრა მცნებანი შენნი.
132 მომხედე და შემიწყალე,
როგორც შეეფერება შენი სახელის მოყვარულთ.
ფს.50,3;105,4.
133 ჩემი ნაბიჯები წარმართე შენი სიტყვით
და ნუ გააბატონებ ჩემზე ნურავითარ ბოროტს.
ფს.16,5. ებრ.12,13.
134 გადამარჩინე ადამიანის ჩაგვრისაგან,
და დავიცავ შენს ბრძანებებს. ფს.16,4. ლუკ.1,74.
135 შენი სახე მოამუქე შენს მორჩილს
და მასწავლე წესები შენი. რიც.6,25. ფს.4,7.
136 წყლის ნაკადები გადმომდის თვალთაგან,
რადგან არ იცავენ შენს რჯულს. იერ.9,1;14,7. ეზეკ.9,4.

## ცადე

137 მართალი ხარ შენ, უფალო,
და სწორია სამართალი შენი.
138 ბრძანე სიმართლით მცნებანი შენნი
და ჭეშმარიტია მეტად.
139 დამლრღნა ეჭვმა, რადგან დაივიწყეს
შენი სიტყვები ჩემმა მტრებმა. ფს.68,10.

140 ხალასია შენი ნათქვამი ფრიად
და შენს მორჩილს უყვარს იგი. ფს.11,7;18,9.
141 მცირე ვარ და მოძულებული;
შენს ბრძანებებს არ ვივიწყებ.
142 სიმართლე შენი მარადიული სიმართლეა
და შენი რჯული ჭეშმარიტია. ფს.18,10. იოან.17,17.
143 განსაცდელი და გაჭირვება წამომეწია;
შენი მცნებანი სიხარულია ჩემთვის.

## კოფ

144 სიმართლეა შენი მცნებანი მარადის;
შთამაგონე და ვიცოცხლებ.
145 მოგიხმობ მთელი გულით;
მიპასუხე, უფალო! შენს წესებს დავიცავ.
146 შენ მოგიხობ, გადამარჩინე,
და დავიცავ შენს მცნებებს.
147 ავდგები გარიჟრაჟამდე და ვიღაღადებ,
შენს სიტყვაზე ვარ დაიმედებული. ფს.5,4;87,14.
148 ჩემმა თვალებმა დაასწრეს განთიადს,
რათა ვილაპარაკო შენს ნათქვამზე. ფს.62,2,7.
149 ჩემი ხმა ისმინე შენი წყალობისამებრ;
უფალო, შენი სიმართლის მიხედვით მაცოცხლე.
150 მომიახლოვდნენ მდევარნი გარყვნილებისა;
შენს რჯულს დაშორდნენ.
151 ახლოს ხარ, უფალო, და ყოველი მცნება შენი
ჭეშმარიტებაა. ფს.144,18.
152 ადრიდანვე შევიტყვე შენთა მცნებათა
შესახებ,
რომ სამარადჟამოდ დააფუძნე ისინი. ლუკ.21,33.

## რეშ

153 იხილე ტანჯვა ჩემი და გადამარჩინე,
რადგან შენი რჯული არ დავივიწყე. გოდ.5,1.
154 გამომესარჩლე და დამიხსენი,
შენი ნათქვამისამებრ მაცოცხლე. ფს.16,2. ეს.59,20.
155 შორს არის ბოროტთაგან შველა,
რადგან შენს წესებს არ ეძიებენ.
156 წყალობანი შენნი უხვია, უფალო,
შენი სიმართლის მიხედვით მაცოცხლე.
157 ბევრია ჩემი მდევარი და შემავიწროებელი;
შენი მცნებებისათვის არ გადამიხვევია. ფს.43,19;54,19.
158 ვიხილე ორგულნი და შევედავე,
რადგან შენს ნათქვამს არ იცავენ. ფს.138,21;24,3.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 119 (120)

1 **გალობა აღსავალთა**.
უფალს ჩემი გაჭირვების ჟამს მოვუხმე
და მიპასუხა. ფს.49,15.
2 უფალო, იხსენი ჩემი სული ცრუ ბაგეთაგან,
მზაკვარი ენისაგან.
3 რას მოგცემს შენ და რას შეგძენს შენ ენა
მზაკვარი?
4 მეომრის მომახულ ისარს, წნორნარის
ნაკვერცხლებთან ერთად. ფს.63,4. იგ.სოლ.25,18.
5 ვაიმე, ხიზანი ვარ მეშექისა,
ვბინადრობ კედარის კარვებთან.
დაბ.25,13. იერ.49,18-29. ეზეკ.27,13.
6 დიდხანს მკვიდრობდა ჩემი სული მშვიდობის
მოძულეებთან.
7 მე მშვიდობა მსურს და რომ დავილაპარაკებ,
ისინი საომრად ემზადებიან. ფს.108,4-5.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 120 (121)

1 **გალობა აღსავალთა**.
მივაპყრობ თვალებს მთებს: საიდან მოვა
ჩემი შეწევნა? ფს.122,1;124,2. ეს.30,29.
2 ჩემი შეწევნა უფლისგანაა,
რომელმაც შექმნა ცა და ქვეყანა. ფს.123,8. იერ.3,23.
3 არ წააბორძიკებს შენს ფეხს;
არ წათვლემს დამცველი შენი.
3მფ.2,9. ფს.65,9;90,11,2. იგ.სოლ.3,13. ეს.27,3.
4 აჰა, არ წათვლემს და არ დაიძინებს
მცველი ისრაელისა.
5 უფალია შენი მცველი;
უფალი, შენი მფარველი –
შენი მარჯვენის გვერდით. ფს.15,8;109,1. ეს.25,4.
6 დღისით მზე არ გავნებს და ღამით მთვარე.
ფს.40,3;96,10;144,20.
7 უფალი დაგიცავს ყოველგვარი ბოროტისაგან,
დაიცავს შენს სულს;
8 უფალი დაიცავს შენს წასვლას და მოსვლას
ამიერიდან და უკუნისამდე. 2შჯ.28,6. იგ.სოლ.2,8;3,6.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 121 (122)

1 **გალობა აღსავალთა. დავითისათვის**.
გავიხარე როცა მითხრეს:
„უფლის სახლში წავიდეთ." ეს.2,3. ზაქ.8,21.

2 იდგნენ ფეხნი ჩვენნი შენს კარიბჭეებში,
იერუსალიმო! ფს.9,10;86,2.
3 იერუსალიმი ნაგებია, როგორც ქალაქი ერთად
შერწყმული. 2მფ.5,9.
4 რადგან იქ ავიდნენ ტომნი,
ტომნი უფლისანი სამოწმებლად ისრაელისა,
სადიდებლად უფლის სახელისა. გამოს.23,17. 2შჯ.16,16. 2მფ.5,1.
5 რადგან იქ იდგა ტახტები სამართლისა,
ტახტები დავითის სახლისა.
6 ითხოვეთ მშვიდობა იერუსალიმისათვის:
„დამშვიდდნენ მოყვარულნი შენნი. ეს.6,10.
7 იყოს მშვიდობა შენს ზღუდეებში,
სიმშვიდე შენს სასახლეებში." ფს.47,4.
8 ჩემთა ძმათა და მეგობართა გამო, ვამბობ:
„მშვიდობა შენ!"
9 ჩვენი უფალი ღმერთის სახლისთვის
გისურვებ სიკეთეს შენ. იერ.29,7.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 122 (123)

1 **გალობა აღსავალთა**.
შენსკენ აღვაპყარ ჩემი თვალები,
ზეცაში მყოფო. ფს.120,1.
2 აჰა, ვითარცა მონათა თვალნი ბატონთა
ხელისაკენ,
ვითარცა თვალნი მხევლის ქალბატონის
ხელისაკენ
ისევე ჩვენი თვალები მოქცეულია
ჩვენი უფალი ღმერთისაკენ, ვიდრე
შეგვიწყალებდეს. ფს.140,8.
3 შეგვიწყალე, უფალო, შეგვიწყალე,
რადგან მეტისმეტად გავძეხით სიძულვილით.
4 საკმაოდ გაძღა ჩვენი სული უზრუნველთა
დაცინვით
და ამპარტავანთა სიძულვილით. ფს.87,4. ებრ.11,36.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 123 (124)

1 **გალობა აღსავალთა**. **დავითისათვის**.
უფალი რომ არ ყოფილიყო ჩვენთან,
თქვას ისრაელმა, 2შჯ.31,17.
2 უფალი რომ არ ყოფილიყო ჩვენთან,
როცა აღდგა ჩვენს წინააღმდეგ კაცი,

3 მაშინ ცოცხლად ჩაგვყლაპავდნენ,
რაჟამს განრისხდნენ ჩვენზე. ფს.34,25;55,2-3;56,4. იგ.სოლ.1,12.
4 მაშინ წყლები წაგვსილავდნენ,
ნაკადი გადაუვლიდა ჩვენს სულს.
5 ჩვენი შეწევნა უფლის სახელშია –
ცისა და ქვეყნის შემოქმედისა.
6 კურთხეულ არს უფალი,
რომ არ მიგვცა ულუფად მათთა კბილთათვის.
7 ჩვენი სული გადარჩა,
ვითარცა ჩიტი მონადირის მახისაგან;
მახე დაიმსხვრა და ჩვენ გადავრჩით. ფს.90,3. იგ.სოლ.6,5.
8 ჩვენი შეწევნა უფლის სახელშია –
ცისა და ქვეყნის შემოქმედისა. ფს.120,2. იერ.10,11.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 124 (125)

1 **გალობა აღსავალთა**.
უფალზე დანდობილი მსგავსად სიონის მთისა –
არ შეირყევა, იდგება უკუნისამდე. იგ.სოლ.29,25.
2 იერუსალიმს გარეშემო მთები არტყია,
ხოლო უფალი თავისი ერის გარშემოა
ამიერიდან უკუნისამდე.
3 რადგან არ დარჩება კვერთხი ბოროტისა
მართალთა წილზე,
რათა არ გაიწოდონ მართლებმა ხელი
სიმრუდეზე. ფს.15,5-6. იგ.სოლ.22,8. ეს.14,5.
4 სიკეთე უყავ, უფალო, კეთილებს და
გულმართლებს.
5 ხოლო გადამხრელებს
წაიყვანს უფალი ბოროტმოქმედებთან ერთად;
მშვიდობა ისრაელს.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 125 (126)

1 **გალობა აღსავალთა**.
როცა დააბრუნებს უფალი ტყვეს სიონისას,
თავი სიზმარში გვეგონება.
ფს.13,7;52,7;84,2. ოსე.6,11. იოელ.3,1. საქ.12,9.
2 მაშინ აივსება სიცილით პირი ჩვენი
და ენა ჩვენი – გალობით.
მაშინ იტყვიან ხალხებს შორის:
„დიადი საქმე მოიმოქმედა უფალმა მათთან." იობ.8,21.
3 დიადი საქმე მოიმოქმედა უფალმა ჩვენთან.
გავმხიარულდით.

4 დააბრუნე უფალო ჩვენი ტყვეები.
ვით ნაკადები ურწყავ ადგილზე. 2შჯ.30.3.
5 ცრემლით მთესველნი სიმღერით მოიმკიან.
იერ.31,9. მათ.5,4. იოან.16,20. იაკ.5,7-8.
6 მიდის და ტირის მთესველი თესლისა,
მოდის და სიმღერით მოაქვს ძნები თავისი.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 126 (127)

1 **გალობა აღსავალთა. სოლომონისათვის**.
თუ უფალი არ ააშენებს სახლს,
ამაოდ გაირჯებიან მისი მშენებლები:
თუ უფალი არ დაიცავს ქალაქს,
ამაოდ ფხიზლობს გუშაგი. ფს.120.1.3.5. ეკლ.9,11.
2 ამაოდ დგებით აღრიან,
აგვიანებთ დასხდომას, ჭამთ ჭმუნვით პურს;
რადგან ძილს ანიჭებს თავის საყვარელს.
ეზეკ.12.19. იგ.სოლ.10.22. მათ.6.34.
3 აჰა, მემკვიდრეობა უფლისაგან –
შვილები, გასამრჯელო – მუცლის ნაყოფი.
დაბ.33.5;48.4. ისუ ნ.24.3-4. 2შჯ.28,14.
4 როგორც ისრები მეომრის ხელში,
ისეა ახალგაზრდა თაობა. იერ.50.9.
5 ნეტარია მამაკაცი, რომელმაც გაივსო
კაპარჭი მათით;
არ შერცხვება, როცა ლაპარაკი მოუხდება
მტრებთან კარიბჭეში. 2მეფ.15,2. იგ.სოლ.32,22. ამოს.5,15.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 127 (128)

1 **გალობა აღსავალთა**.
ნეტარია ყოველი, რომელსაც ეშინია უფლისა
და იარება მისი გზებით. ფს.18,10;111,1.
2 შენი ხელების ნაყოფს თუ ჭამ,
ნეტარება შენ და სიკეთე შენ!
3 ცოლი შენი, ვითარცა ვაზი მსხმოიარე
შენი სახლის კიდეებში;
შენი შვილები, ვითარცა ყლორტები
ზეთისხილისა,
შენი სუფრის გარშემო. ფს.51,10;143.12. ეზეკ.19.10.
4 აგერ, ასე რომ იკურთხება კაცი მოშიში
უფლისა.
5 გაკურთხოს შენმა უფალმა სიონიდან.
და იხილე სიკეთე იერუსალიმისა მთელი შენი
სიცოცხლე. ფს.133.3:121,7,

6 იხილე შვილნი შვილთა შენთა.
მშვიდობა ისრაელს! დაბ.50,23. იობ.42,16. ფს.124,5. გალ.6,16.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 128 (129)

1 **გალობა აღსავალთა.**
მრავალგზის მავიწროებდნენ ჩემი ყრმობიდან,
თქვას ისრაელმა.
2 მრავალგზის მავიწროებდნენ ჩემი ყრმობიდან,
მაინც ვერ მძლიეს. გამოს.1,12. იერ.2,2.
3 ჩემს ზურგზე ხნავდნენ მხვნელები
და გაჰყავდათ გრძელი კვლები. ეს.51,23.
4 უფალი სამართლიანია:
დაამსხვრია ხუნდები ბოროტთა. იობ.30,11. ფს.2,3. ეს.32,20.
5 შერცხვებიან და უკუიქცევიან
ყოველნი მოძულენი სიონისა. ფს.39,15.
6 იქნებიან, ვითარცა ერდოს ბალახი,
რომელიც მოწყვეტამდე გახმება. ფს.36,2;91,8. ეს.37,27.
7 რომლითაც ვერ აივსებს პეშვს მომკელი
და იღლიას – ძნის შემკვრელი.
8 და არ ეტყვიან გამვლელნი:
„კურთხევა უფლისა თქვენ; გაკურთხებთ თქვენ
უფლის სახელით." რუთ.2,4.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 129 (130)

1 **გალობა აღსავალთა.**
სიღრმეებიდან მოგიხმობ შენ, უფალო; ფს.39,3;68,3.
2 უფალო, ისმინე ჩემი ხმა.
მზად იყვნენ შენი ყურები ჩემი ვედრების
ხმის მოსასმენად. ფს.5,2.
3 თუ ცოდვებს შემოგვინახავ, უფალო, ვინ
დაგიდგება? იობ.9,3.
4 მაგრამ შენს მიერ არის შენდობა, რათა
გეკრძალონ. ეს.55,7.
5 მეიმედება უფალი, ესავს ჩემი სული
და მის სიტყვას ველოდები. ფს.26,14.
6 სული ჩემი ელოდება უფალს უფრო მეტად,
ვიდრე გუშაგნი დილას, გუშაგნი დილას, ფს.26,14.
7 ესავდეს ისრაელი უფალს,
რადგან უფალთან არის წყალობა და უხვია
დახსნა მისმიერი. გამოს.14,30. ფს.85,5;110,9. ეს.55,7;59,20.
8 და ის დაიხსნის ისრაელს ყველა ბრალისაგან.
ფს.13,7;24,12. ეს.45,17. მათ.1,21.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 130 (131)

1 **გალობა აღსავალთა. დავითისათვის.**
უფალო, არ გავდიდგულებულვარ
და თვალნი მაღლა არ ამიწევია;
და არც მივლია განდიდებისა
და ჩემთვის მიუწვდომლისაკენ. იობ.42,3. ეს.10,12. რომ.12,16.
2 არამედ ვიწყნარებდი და ვაყუჩებდი ჩემს
სულს.
ვით დედის ძუძუდან მოწყვეტილ ყრმას,
ვითარცა ძუძუს მოწყვეტილი, ისეა ჩემში
ჩემი სული.
3 ესავდეს ისრაელი უფალს
ამიერიდან უკუნისამდე. ფს.129,7.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 131 (132)

1 **გალობა აღსავალთა.**
2 გაუხსენი დავითს, უფალო, ყოველი ურვა
მისი. 2მფ.7.
3 როგორც შეჰფიცა უფალს, აღთქმა დაუდო
იაკობის ძლიერს:
„თუ შევიდე ჩემი სახლის კარავში,
თუ ავიდე ჩემს საწოლ-სარეცელზე.
4 თუ მივცე ძილი ჩემს თვალებს
და რული ჩემს წამწამებს, იგ.სოლ.6,4.
5 ვიდრე ვიპოვიდე ადგილს უფლისათვის,
სადგომებს იაკობის ძლიერისათვის."
6 აგერ მოვისმენთ მის შესახებ ეფრათში,
ვიპოვეთ იგი ტყიან ველზე. დაბ.48,7. 1მფ.7,1. 2მფ.6,3.
7 მივიდეთ მის სადგომებში,
თაყვანი ვცეთ მის ფეხთა საყრდენს. ფს.98,5;121,
8 აღსდექ, უფალო, განსასვენებლად შენდა,
შენა და კიდობანი შენი ძლიერებისა. რიც.10,35-36. 2ნშტ.6,41.
9 შენი მღვდელნი შეიმოსონ სიმართლით
და შენმა წმიდებმა იმხიარულონ. ეს.11,5;61,10. გამოც.19,8.
10 შენი მორჩილის – დავითის გულისათვის
ნუ უკუაგდებ შენი ცხებულის სახეს. 2ნშტ.6,42. ფს.83,10.
11 შეჰფიცა უფალმა დავითს ჭეშმარიტად,
არ გადაუხვევს მისგან:
„ნაყოფისაგან შენი მუცლისა დავსვამ შენს
ტახტზე.
ფს.88,4-5.34,109,4. 2მფ.7,12. 3მფ.8,25. 2ნშტ.6,16. ლუკ.1,69. საქ.2,30.

12 თუ დაიცავენ შენი ძენი ჩემს აღთქმას
და ჩემს მცნებებს, რომელთაც ვასწავლი მათ,
მათი შვილებიც უკუნისამდე დასხდებიან შენს
ტახტზე."
13 რადგან ამოირჩია უფალმა სიონი,
ისურვა სამკვიდრებლად თავისთვის. ფს.47,2-3;77,68.
14 „ეს არის ჩემი განსასვენებელი უკუნისამდე,
აქ დავსახლდები, რადგან ვისურვე იგი. ფს.67,17. ეს.62,4.
15 საზრდოს მისას კურთხევით ვაკურთხებ,
მის ღარიბებს გავაძღებ პურით.
16 მის მღვდლებს შევმოსავ შეწევნით
და წმიდები მისნი სიხარულით გაიხარებენ.
ფს.149,4. 2ნშტ.6,41.
17 აქ აღმოვაცენებ დავითის ღირსებას,
გავამზადებ სინათლეს ჩემი ცხებულისათვის.
2მფ.7,16. 3მფ.11.36;15,4. 2ნშტ.21,7. ფს.88,25. ეზეკ.29,21. ლუკ.1,69.
18 მის მტრებს შევმოსავ სირცხვილით
და მასზე იბრწყინებს გვირგვინი მისი!"
იობ.8,22. ფს.34,26;108,29.

## ფსალმუნი 132 (133)

1 **გალობა აღსავალთა. დავითისათვის.**
აჰა, რა კარგია და რა საამურია,
ერთად რომ ცხოვრობენ ძმები!
2 როგორც ძვირფასი მირონი თავზე, წვერებზე
ჩამოღვრილი,
აარონის წვერებზე, მისი სამოსის კალთებზე
ჩამოღვრილი. გამოს.29,7.
3 ვითარცა ცვარი ხერმონისა, სიონის მთებზე
ამოღვრილი!
რადგან იქ დაადგინა უფალმა კურთხევა –
სიცოცხლე უკუნისამდე. 2შჯ.28,8. ფს.41,9;124,1-2.

## ფსალმუნი 133 (134)

1 **სიმღერა აღსავალთა.**
აჰა, ადიდეთ უფალი, ყოველნო მსახურნო
უფლისა,
რომელნიც უფლის სახლში დგახართ
ღამღამობით.
2 ზეაღაპყარით ხელნი თქვენი სიწმიდისაკენ
და ადიდეთ უფალი. ფს.140,2.

3 გაკურთხოს შენ უფალმა სიონიდან,
ცისა და ქვეყნის შემოქმედმა. 2შჯ.ფს.127,5.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 134 (135)

1 **ადიდეთ უფალი**!
ადიდეთ სახელი უფლისა, ადიდეთ, მორჩილნო
უფლისა! ფს.112,1:133,1.
2 რომელნიც დგახართ უფლის სახლში,
ეზოებში ჩვენი ღმერთის სახლისა. ფს.91,14;95,8;115,10.
3 ადიდეთ უფალი, რადგან კეთილია უფალი;
უგალობეთ მის სახელს, რადგან სასურველია. ფს.118,68;117,1.
4 რადგან იაკობი ამოირჩია თავისთვის უფალმა,
ისრაელი – თავის წარჩინებულად. გამოს.19,5. 2შჯ.7,6-7;10,15.
5 რადგან ვიცოდი, რომ დიდია უფალი
და უფალი ჩვენი ყველა ღმერთზე დიდია. ფს.94,3;96,9.
6 ყოველივე, რაც სურდა, მოიმოქმედა უფალმა,
ცაში და ქვეყანაზე, ზღვებზე და ყოველ
უფსკრულში. ფს.113,11.
7 ამოჰყავს ღრუბლები ქვეყნის კიდეებიდან,
ელვებს წვიმად აქცევს,
გამოჰყავს ქარი თავისი საცავებიდან.
2შჯ.28,12. იერ.10,13. ზაქ.10,1.
8 რომელმაც მოსრა პირმშონი ეგვიპტისა –
ადამიანიდან პირუტყვამდე. გამოს.12,12,29. ფს.77,51:135,10.
9 მოავლინა სასწაულები და საოცრებანი
შენს შორის, ეგვიპტევ, ფარაონსა და მის
მსახურებზე. გამოს.7-14. ფს.77,43.
10 რომელმაც მოსრა ხალხი მრავალი
და დახოცა ძლიერნი მეფენი — ფს.77,55.
11 სიხონი, მეფე ამორეველთა, ყოგი, მეფე
ბაშანისა
და ყველა სამეფო ქანაანისა. რიც.21,21,33. ისუ ნ.12,7.
12 და მისცა მათი მიწები სამკვიდროდ,
სამკვიდროდ ისრაელს თავის ხალხს. ისუ ნ.12. ფს.77,55;135,21,22.
13 უფალო, შენი სახელი მარადიულია,
უფალო, შენი სახსენებელი თაობიდან
თაობამდეა. გამოს.3,15. ფს.101,13.
14 რადგან განიკითხავს უფალი თავის ხალხს
და თავის მორჩილთ შეივრდომებს. 2შჯ.32,36. ზაქ.8,14.
15 ხალხთა კერპები ვერცხლი და ოქროა,
ადამიანის ნახელავი. ფს.113,12. ეს.37,19.
16 პირი აქვთ და ვერ ლაპარაკობენ,
თვალები აქვთ და ვერ ხედავენ.

17 ყურები აქვთ და ვერ ისმენენ,
არცა აქვთ სუნთქვა მათ პირებს.
18 მათი მსგავსნი იქნებიან მათი
გამკეთებლები,
ყველა, ვინც მათზეა მინდობილი.
19 ისრაელის სახლო, აკურთხეთ უფალი;
აარონის სახლო, აკურთხეთ უფალი! ფს.113,12-5.
20 ლევის სახლო, აკურთხეთ უფალი;
უფლის მოშიშნო, აკურთხეთ უფალი! ფს.117,2-4.
21 კურთხეულია უფალი სიონიდან, დამკვიდრებული
იერუსალიმში.
ადიდეთ უფალი! ფს.157,1.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 135 (136)

1 ადიდეთ უფალი, რადგან კეთილია,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.
1ნშტ.16,34.41. 2ნშტ.20,21. ფს.117,1.
2 ადიდეთ ღმერთი ღმერთებისა,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. 2შჯ.10,17. ფს.134,5.
3 ადიდეთ უფალი უფალთა,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. 1ტიმ.6,15.
4 მარტოდმარტო მოქმედი დიდ საოცრებათა,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. ფს.71,18.
5 ცათა შემქმნელი გონიერებით,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.
დაბ.1,1.6. იგ.სოლ.3,19. იერ.51,51,15;10,12.
6 დედამიწის განმვრცობი წყლებზე,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. დაბ.1,9. ფს.23,2.
7 შემქმნელი დიდი მნათობებისა,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. დაბ.1,16.
8 მზისა – სამართავად დღისით,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.
9 მთვარის და ვარსკვლავებისა – ღამით
სამართავად,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.
10 რომელმაც განგმირა ეგვიპტე პირმშოებითურთ,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. გამოს.12,29. ფს.134,8.
11 და გამოიყვანა ისრაელი მათი შუაგულიდან,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. გამოს.12,51;13,3.17.
12 ხელით ძლიერით და მკლავით შემართულით,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. გამოს.6,6. 2შჯ.4,34.
13 რომელმაც გააპო მეწამული ზღვა
ნაჭერ-ნაჭერ,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. გამოს.14,21-22. ფს.77,13.

14 და გაიყვანა ისრაელი მის შუა გულში,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.
15 და ჩაღუპა ფარაონი და მისი ჯარი მეწამულ
ზღვაში,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. გამოს.14,27. ფს.134,9.
16 რომელმაც წაიყვანა ხალხი თვისი უდაბნოში,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.
17 რომელმაც განგმირა მეფენი დიდნი,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. ფს.134,10-11.
18 და დახოცა მეფენი ძლიერნი,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. 2შჯ.29,7.
19 სიხონი, მეფე ამორეველთა,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. რიც.21,21.
20 ყოგი, მეფე ბაშანისა,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. რიც.21,33.
21 და მისცა მათი ქვეყნები სამკვიდრებლად,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. ისუ ნ.12,1. ფს.134,12.
22 სამკვიდრებლად ისრაელს, თავის მორჩილს,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. ეს.41,8.
23 რომელმაც ჩვენი დამცირების ჟამს
გაგვიხსენა,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. გამოს.14,30.
24 და გვიხსნა ჩვენი მტრებისაგან,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.
25 რომელიც აძლევს პურს ყოველ ხორციელს,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი. ფს.103,27;144,15;146,9.
26 ადიდეთ ცათა ღმერთი,
რადგან უკუნისამდეა წყალობა მისი.

## ფსალმუნი 136 (137)

1 ბაბილონის მდინარეებთან ვისხედით
და ვტიროდით, ოდეს გიგონებდით შენ, სიონ!
ნემ.1,3-4. ეზეკ.3,15. დან.8,2.
2 ძეწნათა შორის ჩამოვკიდეთ ჩვენი ქნარები.
3 რადგან იქ მოგვთხოვეს ჩვენმა
დამტყვევებლებმა სიტყვანი სიმღერისა
და ჩვენმა მჩაგვრელებმა სიმხიარულე:
„გვიმღერეთ ჩვენ სიმღერა სიონისა." ამოს.8,3.
4 როგორ ვიმღეროთ სიმღერა უფლისა უცხო
მიწაზე?
5 თუ დაგივიწყო შენ, იერუსალიმო,
დამივიწყოს მარჯვენამ ჩემმა. იერ.51,50.

6 მიეკრას ჩემი ენა ჩემს სასას, თუ არ
გაგიხსენო,
თუ არ დავაყენო იერუსალიმი ჩემი
მხიარულების სათავეში. ეზეკ.3,26.
7 გაუხსენე, უფალო, ედომის შვილებს
დღე იერუსალიმისა, როცა ამბობდნენ:
„დაანგრიეთ ძირისძირამდე.“
დაბ.36,1. გოდ.4,22. ეზეკ.25,12. ობდ.10,15.
8 ასულო ბაბილონისა, გამპარტახებელო!
ნეტარ არს, რომელმან მოგიზღოს, რაც
მოგვიზღე ჩვენ.
9 ნეტარია, რომელმაც შეიპყროს და მიახეთქოს
ჩვილნი შენნი კლდეს. ეს.13,16.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 137 (138)

1 **დავითისა**.
გადიდებ მთელი ჩემი გულით,
ღმერთების წინაშე გიგალობებ შენ. ფს.81,1.
2 თაყვანს ვცემ შენს წმიდა ტაძარს
და ვადიდებ შენს სახელს შენი წყალობისა
შენი ჭეშმარიტების გამო, რადგან განადიდე
შენს ყოველ სახელზე მეტად ნათქვამი შენი. ფს.5,8;39,11-12.
3 რომელ დღესაც მოგიხმე მე, მიპასუხე,
მხნეობად მიეც ჩემს სულს სიძლიერე.
4 განგადიდებენ, უფალო, ყოველნი მეფენი
ქვეყნიერებისა,
როცა მოისმენენ ნათქვამს შენი პირისა. ფს.67,32.
5 და უგალობებენ უფლის გზასავალს, რადგან
დიდია პატივი უფლისა. ამბ.2,14.
6 რადგან მაღალია უფალი და დამდაბლებულს
ხედავს;
ხოლო მედიდურს შორიდან შეიცნობს.
ფს.22,3-4. ფს.17,28;112,5-6. იგ.სოლ.3,34. იაკ.4,6. პეტ.5,5.
7 თუ გავივლი ჭირსა შიგან, შენ მაცოცხლებ;
ჩემი მტრების ჯიბრზე გამომიწოდებ შენს ხელს
და დამიხსნის მარჯვენა შენი. ფს.22,3-4.
8 უფალი აღასრულებს ჩემს მაგიერ;
უფალო, შენი წყალობა მარადიულია.
არ მიატოვო ხელთა შენთა ნამოქმედარი.
ფს.56,2;118,73. ფლმ.1,6.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 138 (139)

1 **გუნდის ლოტბარისათვის. დავითის ფსალმუნი**.
უფალო, გამომცადე და შემიცანი.

2 შენთვის ცნობილია, როდის ვჯდები და
ვდგები;
გაგებული გაქვს ჩემი ზრახვანი შორიდან.
4მფ.19,27. მათ.9,4. იოან.2,24-25.
3 ჩემი სიარული და ჩემი წოლა განსაზღვრე შენ
და ყველა ჩემი გზა გამოიკვლიე. იობ.31,4.
4 თუნდაც ჯერ არ იყოს სიტყვა ჩემს ენაზე,
შენ უკვე იცი, უფალო, სრულად. ებრ.4,13.
5 უკნიდან და წინიდან გარემომიცავი
და დადე ჩემზე ხელი შენი.
6 უჩვეულოა ჩემთვის გასაგებად;
აღზევებულია, ვერ შევწვდები მას. იობ.42,3. ფს.130,1.
7 საით წავუვალ შენს სულს და შენს სახეს სად
გავექცევი? დაბ.1,2. ეს.4,4. იერ.23,24. იონა.1,3.
8 ზეცაში რომ ავიდე, შენ იქა ხარ,
ქვესკნელში ჩავიდე – იქაც ხარ! იობ.26,6. ამბ.2,5. ამოს.9,2.
9 ავწიო ფრთენი განთიადისა, დავსახლდე ზღვის
კიდეზე, — იონა.1,3. იოელ.2,2.
10 იქაც შენი ხელი წამიძღვება
და შემივრდომებს მარჯვენა შენი.
11 და ვიტყვი: „იქნებ ბნელმა დამფაროს
და ღამე იქნას სინათლედ ჩემთვის." იობ.34,22.
12 სიბნელეც ვერ დაბინდავს შენგან და ღამე
დღესავით გაანათებს;
რა სიბნელე და რა სინათლე. იობ.34,22. დან.2,22. იაკ.1,17.
13 რადგან შენ გამართე თირკმელნი ჩემნი,
გამომძერწე დედაჩემის საშოში.
14 გადიდებ, რადგან საოცრებით ვარ შენივთული;
საკვირველია საქმენი შენნი
და ჩემმა სულმა იცის ეს სავსებით.
15 არ დაფარულა ჩემი ძვლები შენგან,
როცა ჩავისახე იდუმალებაში, შევნივთდი
ქვესკნელში. იობ.10,8-9. ეკლ.11,5.
16 ჩემი ჩანასახი იხილა შენმა თვალებმა
და შენს წიგნში ჩაწერილია დღენი მომავალი
ჩასახვისა,
როცა ჯერ არ არის არც ერთი მათგანი. იობ.14,5.
17 ხოლო ჩემთვის რაოდენ მრავლისმთქმელია
ზრახვანი შენნი, ღმერთო,
რაოდენ დიდია რიცხვი მათი. ფს.91,6.
18 დავთვალო, ქვიშაზე უმრავლესია;
გავიღვიძო და, ისევ შენთან ვარ. 3მფ.4,29.
19 ნეტამც მოსრავდე, ღმერთო, ბოროტს,
და სისხლის მსმელნო, განვედით ჩემგან! ფს.5,7. ეს.11,4.

20 რომ გელაპარაკებიან მზაკვრულად,
ამაოდ იზრახვიან შენი მტრები.
21 ნუთუ არ მოვიძულო, უფალო, შენი მოძულენი,
და შენს მოწინააღმდეგეებს არ ვედაო? ფს.118,158.
22 სრული სიძულვილით მოვიძულე ისინი,
მტრებად შევრაცხე.
23 გამომცადე, უფალო, და შეიცან გული ჩემი;
შემამოწმე და შეიცან აზრები ჩემი. იობ.31,6. ფს.25,2.
24 ნახე, სახიფათო გზაზე ხომ არ ვდგავარ,
და წამიძეხი მარადიულ გზაზე. ფს.5,9;85,11;142,10.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 139 (140)

1 **გუნდის ლოტბარს, ფსალმუნი დავითისა.**
2 მიხსენი, უფალო, ბოროტი ადამიანისაგან,
მოძალადე კაცისაგან დამიფარე. ფს.42,1.
3 რომელნიც ბოროტებას ფიქრობენ გულში,
ყოველდღე ემზადებიან საომრად.
4 მოილესეს ენები გველივით,
ასპიტის შხამია მათ ბაგეებს ქვეშ. ფს.57,5;63,4. რომ.3,13.
5 დამიცავი, უფალო, ბოროტთა ხელიდან;
მოძალადე კაცისაგან დამიფარე,
რომელნიც ფიქრობენ ჩემი ნაბიჯების
დაბრკოლებას.
6 გამიმზადეს ამპარტავნებმა მახე და საბელი,
ბადე განართხეს გზაზე, ხაფანგი დამიგეს.
ფს.34,7;56,7;119,110;140,9. იერ.18,22.
7 ვუთხარი უფალს: „ჩემი ღმერთი ხარ შენ;“
ისმინე, უფალო, ხმა ჩემი ვედრებისა. ფს.30,15.
8 უფალო! უფალო, ძალო ჩემი ხსნისა!
ფარი ხარ ჩემი თავისა ბრძოლის დღეს.
9 ნუ აასრულებ, უფალო, ბოროტის გულისწადილს,
მის ბოროტ ზრახვას ნუ მისცემ გზას,
თორემ აღზევდება.
10 თავი ჩემთა გარემომცველთა დაფაროს ტვირთმა
მათთა ბაგეთა.
11 დაეცეთ ზემოდან ნაკვერჩხლები,
ცეცხლში ჩაცვივდნენ, ღრმა ორმოში – ვეღარ
წამოდგნენ. ფს.10,6.
12 ავსიტყვა კაცი ნუ დამკვიდრდება ქვეყანაზე,
მოძალადე კაცი ბოროტებამ მოინადიროს ძირს
დასაცემად.
13 ვიცი, რომ იქმს უფალი
განკითხვას გლახაკისა და სამართალს
უპოვართა. ფს.9,19;37,

14 ხოლო მართალნი განადიდებენ შენს სახელს,
დამკვიდრდებიან გულწრფელნი შენს
პირისპირ.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 140 (141)

1 **ფსალმუნი დავითისა.**
უფალო, შენ მოგიხმობ, გამოეშურე ჩემსკენ,
მოისმინე ჩემი ხმა, რაჟამს მოგიხმობ შენ. ფს.21,20.
2 წარიმართოს ჩემი ლოცვა საკმევლად შენს
წინაშე,
ხელთა აღპყრობა – შესაწირავად მწუხრის
ჟამისა. გამოს.29,39;30,7. ფს.118,48. გამოც.8,3.
3 დაუყენე, უფალო, გუშაგი ჩემს პირს,
დაცვა – ჩემს ბაგეებს. ფს.38,2.
4 არ გადაახვევინო ჩემს გულს ავი სიტყვის
მხარეს
ბოროტ საქმეთა ჩასადენად ურჯულო კაცებთან
ერთად,
და ნუ ვიგემებ მათს ტკბილეულობას. ფს.118,36.
5 დაე, დამსაჯოს მართალმა წყალობაა და
მამხილოს.
ზეთი თავისა არ ავნებს ჩემს თავს,
რადგან კვლავაც ჩემი ლოცვა
მათი ბოროტების წინააღმდეგ არის
მიმართული. იგ.სოლ.19,25;27,5-6.
6 დაიმსხვრნენ კლდის კიდეებზე მსაჯულნი
მათნი
და მოისმენენ ჩემს სიტყვას, რადგან
სასურველია. 1მფ.24.
7 ვითარცა დახნან და გააპონ
მიწა,
დაიფანტება ძვლები ჩვენი ჯოჯოხეთის ყბაში. ფს.52,6.
8 რადგან შენსკენაა, უფალო, ღმერთო ჩემო,
თვალი ჩემი;
შენ გესავ, ნუ დააქცევ ჩემს სულს.
2ნშტ.20,12. ფს.24,15;122,1-2.
9 დამიცავი მახისაგან, რომელიც დამიგეს,
და ურჯულოთა ხაფანგთაგან. ფს.139,6.
10 გაებან თავიანთ ბადეებში ბოროტნი
ერთიანად,
ვიდრე მე გავივლიდე. ფს.7,16;9,16.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 141 (142)

1 **მოძღვრება დავითისა, ლოცვა მისი მღვიმეში ყოფნის დროს.**
ჩემი ხმით უფალს შევღაღადებ,
ჩემი ხმით უფალს შევევედრები.
2 გადმოვღვრი მის წინაშე ჩემს გულისნადებს,
ჩემს გასაჭირს მის წინაშე ვილაპარაკებ. 1მფ.24,4. ფს.101,1.
3 როცა ჩემს შიგნით შეწუხებულია სული ჩემი,
შენ იცი ჩემი გზა-კვალი;
გზაზე, რომლითაც დავდივარ, დამიგეს მახე. ფს.118,110;142,4.
4 ვიმზირები მარჯვნივ და ვხედავ, რომ არავინ
მცნობს მე;
აღარ არსებობს ხსნა ჩემთვის,
არავინ ზრუნავს ჩემს სულზე. ფს.108,31.
5 მოგიხმე შენ, უფალო, ვთქვი: „შენ ხარ ჩემი
თავშესაფარი, ჩემი ხვედრი ცოცხალთა
ქვეყანაში." ფს.15,5.
6 ყური მიუგდე ჩემს ღაღადისს,
რადგან დავმდაბლდი ფრიად;
მიხსენი ჩემთა მდევნელთაგან,
ვინაიდან ჩემზე ძლიერნი გახდნენ.
7 გამოიყვანე საპყრობილედან სული ჩემი,
რათა ვადიდო სახელი შენი.
გარს შემომეხვევიან მართალნი,
რადგანაც კეთილს მომაგებ. ფს.33,3.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 142 (143)

1 **ფსალმუნი დავითისა.**
უფალო, ისმინე ლოცვა ჩემი,
ყურად იღე ჩემი ვედრება შენი
ჭეშმარიტებით,
მიპასუხე შენი სიმართლით.
2 და ნუ შეხვალ სამართალში შენს მორჩილთან,
რადგან ვერ გამართლდება შენს წინაშე ვერც
ერთი არსება. იობ.4,17;9,2;25,4. ფს.129,3. რომ.3,20. გალ.2,16.
3 რადგან დევნა მტერმა ჩემი სული;
მიწაზე დაანარცხა ჩემი სიცოცხლე,
დამსვა ბნელეთში, დიდი ხნის მკვდრების
მსგავსად. ფს.7,6.
4 და შეწუხდა ჩემზე სული ჩემი,
ჩემს შიგნით დანაღვლიანდა გული ჩემი. ფს.141,3-4.

5 ვიხსენებ ადრინდელ დღეებს,
ვფიქრობ ყოველ შენს ნამოქმედარზე,
შენი ხელის ნასაქმარზე ვისაუბრებ. ფს.76,6;11-12;89,16.
6 ვიწვდი ხელებს შენსკენ.
ჩემს სულს, ვითარცა მიწას გამოფიტულს,
მოსწყურდი შენ. ფს.41,3;43,21;62,2.
7 სწრაფად მიპასუხე, უფალო. სული ჩემი
გაილია.
ნუ დაფარავ შენს სახეს ჩემგან,
თორემ დავემგვანები საფლავში ჩასულებს. ფს.27,1.
8 მომასმენინე დილდილობით შენი წყალობა,
რადგანაც შენით ვიმედოვნებ.
მაუწყე, რომელი გზით ვიარო,
რაკილა შენსკენ აღვაპყარ სული ჩემი. ფს.5,9;45,6;89,14.
9 გადამარჩინე მტერთა ჩემთაგან, უფალო;
შენთან ვაფარებ თავს.
10 მასწავლე შესრულება შენი ნებისა,
რადგან შენ ჩემი ღმერთი ხარ.
შენი კეთილი სული წამიძღვეს სიმართლის
ქვეყანაში.
11 შენი სახელის გულისათვის მაცოცხლე, უფალო.
შენი სიმართლით გამოიყვანე გაჭირვებიდან
ჩემი სული. ფს.22,3.
12 და შენი წყალობით მოსპე ჩემი მტრები,
და დაღუპე ყოველი მჩაგვრელი ჩემი სულისა,
რადგან მე მორჩილი ვარ შენი.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 143 (144)

1 **დავითის**.
კურთხეულ არს უფალი, ბურჯი ჩემი,
რომელმაც ასწავლა ჩემს ხელებს ბრძოლა,
ჩემს თითებს – ომი. ფს.17,35.
2 მწყალობელო ჩემო და სიმაგრევ ჩემო,
მცველო ჩემო და მხსნელო ჩემო;
ჩემი ფარი ხარ და მასზე ვარ დანდობილი,
ის ჩემს ხალხს ხდის მორჩილად ჩემდა. ფს.17,3.
3 უფალო, რა არის კაცი, რომ იცნო ის,
ძე ადამისა, რომ მიიჩნიო ის? იობ.7,177 ფს.8,5. ებრ.2,6.
4 ადამიანი ჰგავს ამაოებას,
მისი დღეები – ვითარცა ჩრდილი გარდასული.
იობ.14,2. ფს.101,12.
5 უფალო, მოდრიკე ცანი შენნი და გადმოდი,
შეეხე მთებს, რომ აკვამლდნენ. ფს.17,10. ეს.64,1.

6 გამოაელვე ელვანი და გაფანტე ისინი,
გამოუშვი ისარნი შენნი და თავზარი დაეცი
მათ. ფს.17,15.
7 გამოიწოდე შენი ხელი მაღლიდან;
მიხსენი და გადამარჩინე მრავალ წყალთაგან,
უცხო ტომთა ხელიდან. ფს.17,17.46.
8 რომელთა ბაგენი ტყუილს ლაპარაკობენ
და რომელთა მარჯვენა – სიცრუის მარჯვენაა. ეზეკ.17.18.
9 ღმერთო, ახალ გალობას გიგალობებ შენ. ფს.32,2-3:39.4:91.4.
ათსიმიან ჩანგზე გიგალობებ შენ,
10 რომელიც უბოძებს ხსნას მეფეებს,
იხსნის დავითს – თავის მონას ბოროტი
მახვილისაგან.
11 მიხსენი და გადამარჩინე უცხოელთა ხელიდან,
რომელთა ბაგენი ტყუილს ლაპარაკობენ
და რომელთა მარჯვენა სიცრუის მარჯვენაა.
12 რომ ჩვენი ვაჟები ნერგებივით იზრდებოდნენ
მათს სიჭაბუკეში;
ჩვენი ასულნი, ვითარცა ოსტატურად თლილი
სვეტები სასახლისა.
13 ჩვენი ბეღლები სავსე იყოს ნაირნაირი
მოსავლით.
ცხვარნი ჩვენნი ათასობდნენ,
ათიათასობდნენ ჩვენს საძოვრებზე.
14 ჩვენი ხარები დატვირთულნი იყვნენ.
არც ზარალი და არც დანაკლისი,
და არც გოდება ჩვენს ქუჩებში. 2შჯ.28.4. იობ.21.10.
15 ნეტარ არს ხალხი, რომლისთვისაც ასეა.
ნეტარ არს ხალხი, რომელსაც ჰყავს უფალი,
თავისი ღმერთი. 2შჯ.33,29. ფს.32.12:64.5:145.5.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 144 (145)

1 **ხოტბა დავითისა.**
აღგამაღლებ შენ, ღმერთო ჩემო, მეფეო,
და ვაკურთხებ შენს სახელს
უკუნითი უკუნისამდე.
2 ყოველდღე გაკურთხებ შენ
და ვადიდებ შენს სახელს
უკუნითი უკუნისამდე.
3 დიდია უფალი და ქებულია ფრიად
და მისი სიდიადე მიუწვდომელია.
იობ.5,9;9,20. ფს.95,4;146,5. რომ.11,33.
4 თაობა თაობას უქებს შენს საქმეებს
და შენს სიძლიერეზე მოუთხრობენ.

5 შენს დიდმშვენიერებაზე, დიდებაზე,
ბრწყინვალებაზე,
შენს საოცარ საქმეებზე ვილაპარაკებ.
6 შენთა საშიშროებათა სიძლიერეს იტყვიან,
ხოლო მე შენს სიდიადეზე ვილაპარაკებ.
7 ხსენებას შენი მრავალი სიკეთისას
გამოთქვამენ,
და შენს სიმართლეს უმღერებენ. ფს.88,16-17.
8 გულმოწყალე და შემბრალეა უფალი,
სულგრძელი და დიდად მოწყალე. გამოს.34,6-7. ფს.85,5.15;102,8.
9 კარგია უფალი ყველას მიმართ
და მისი წყალობაა ყველა მის ნამოქმედარზე. ფს.99,5. ნაუმ.1,7.
10 გადიდებდეს შენ, უფალო, ყველა შენი
ნამოქმედარი
და შენი წმიდანები გადიდებენ შენ. ფს.102,22.
11 შენი მეფობის დიდებას იტყვიან
და შენს სიძლიერეზე ილაპარაკებენ.
12 რათა აცნობონ ადამის ძეთ შენი სიძლიერე
და ბრწყინვალე დიდება შენი მეფობისა.
13 შენი მეფობა მეფობაა ყველა საუკუნისა
და შენი ბატონობა თაობებში. ფს.145.10. 1ტიმ.1,17.
14 უფალი შემწეა ყველა დაცემულისა
და გამმართავი ყველა წელში მოხრილისა. ფს.145,8.
15 ყველას თვალები შენ შემოგცქერიან
და შენ აძლევ მათ საზრდოს თავის დროზე. ფს.103,27.
16 აღაპყრობ შენს ხელს და დააკმაყოფილებ
ყოველ სულდგმულს.
17 მართალია უფალი ყველა თავის გზაზე
და მოწყალეა ყველა თავის საქმეში.
18 ახლოა უფალი ყველა მის მლოცველთან,
ყოველთან, ვინც მას მოუხმობს
ჭეშმარიტებით. 2შჯ.4,7. ეს.55,6. იოან.4,24.
19 მის მოშიშთა სურვილს შეასრულებს
და მათს ღაღადისს მოისმენს და უშველის
მათ. იგ.სოლ.10,24;96,10.
20 იცავს უფალი ყველა მის მოყვარულს
და ყველა ბოროტს მოსპობს. ფს.30,24;96,10.
21 ხოტბას უფლისას ილაპარაკებს პირი ჩემი
და აქებს ყოველი ხორციელი
მის წმიდა სახელს უკუნითი უკუნისამდე.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 145 (146)

1 **ადიდეთ უფალი.**
ადიდე, სულო ჩემო, უფალი. ფს.102,1;103,1.

2 ვადიდებ უფალს მთელი სიცოცხლე,
ვუგალობებ ჩემს ღმერთს, ვიდრე ვარსებობ. ფს.103,33.
3 იმედს ნუ დაამყარებთ მთავრებზე,
ადამის ძეზე, რომელსაც არ შეუძლია შველა. ფს.2,12;117,8-9.
4 ამოუვა სული, დაუბრუნდება თავის მიწას;
იმ დღეს გაქრება მისი ფიქრები. დაბ.3,19. ეკლ.3,20-21.
5 ნეტარ არს, ვისიც შემწეა ღმერთი იაკობისა,
ვინც დაიმედებულია უფალ ღმერთზე. ფს.45,8;143,15. იერ.17,7.
6 რომელმაც შეჰქმნა ცა და მიწა,
ზღვა და ყოველივე, რაც მათშია;
რომელიც იცავს ჭეშმარიტებას უკუნისამდე;
დაბ.1,1. ნემ.9,6. ფს.34,46. გამცხ.14,7.
7 იქმს სამართალს ჩაგრულთათვის,
აძლევს პურს დამშეულებს,
უფალი ათავისუფლებს ბორკილგაყრილებს.
ფს.67,7;106,9-10.14;102,6. ეს.61,1. 1მფ.2,5.
8 უფალი თვალს უხელს ბრმებს,
უფალი მართავს წელმოდრეკილებს,
უფალს უყვარს მართალნი.
გამოს.22,20.21. ფს.144,14. მათ.9,30. მათ.9,30. იოან.9,7.32.
9 უფალი იცავს შემოხიზნულებს,
ობოლსა და ქვრივს გაამხნევებს
და ბოროტთა გზას გაამრუდებს.
გამოს.22,21. 2შჯ.10,18. ფს.67,6;146,6.
10 იმეფებს უფალი უკუნისამდე, შენი ღმერთი,
სიონო, თაობებში. ადიდეთ უფალი!
გამოს.15,18. ფს.9,37;144,13. გამცხ.11,15.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 146 (147,1-11)

1 **ადიდეთ უფალი!**
რადგან კარგია. განდიდება ჩვენი უფლისა,
რადგან სასურველია, შეშვენის ქება დიდება. ფს.91,2.
2 ააშენებს იერუსალიმს უფალი,
განდევნილებს ისრაელისას შემოკრებს. 2შჯ.30,3. ეს.11,12.
3 განკურნავს გულგატეხილებს და ჭრილობებს
შეუხვევს მათ. ფს.50,19. ეს.57,15;61,1. ლუკ.4,18.
4 დაიანგარიშებს ვარსკვლავთა რიცხვს,
ყველას თავის სახელს უწოდებს. დაბ.15,5. ეს.40,26.
5 დიდია უფალი და დიდძალოვანი,
მისი გონიერება განუზომელია. ეს.40,28.
6 გაამხნევებს მორჩილებს უფალი.
ბოროტეულებს დაამდაბლებს მიწამდე. ფს.145,8-9. ლუკ.1,52.

7 გაეხმიანეთ უფალს სამადლობელით,
უგალობეთ ჩვენს ღმერთს ქნარით.
8 რომელიც ფარავს ცას ღრუბლებით,
ამზადებს დედამიწისათვის წვიმას,
აღმოაცენებს მთებში ბალახს. იობ.38,26-27. ფს.103,14-15.
9 აძლევს პირუტყვს თავის საზრდოს,
ყორნის ბარტყებს, რომელნიც მოუხმობს მას.
იობ.38,41. ფს.103,27-28;135,21. ლუკ.12,24.
10 არც ცხენის ძლიერებას ისურვებს,
არც კაცის მუხლმაგრობას ინებებს. ფს.32,17. ამოს.2,15.
11 ისურვებს უფალი თავის მოშიშებს,
მისი წყალობის მოიმედეებს. ფს.18,10.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 147 (147,12-20)

1 აქე, იერუსალიმო უფალი;
ადიდე შენი ღმერთი, სიონო!
2 რადგან გაამაგრა ურდულები შენი ჭიშკრების,
აკურთხა ძენი შენნი შენთან.
3 დაამკვიდრებს შენს საზღვრებზე მშვიდობას,
ხორბლის ყუათით დაგამაძღრისებს. ფს.80,17.
4 ვინც წარმოავლენს თავის სიტყვას
დედამიწაზე,
ანაზდეულად გაიქცევა ნათქვამი მისი. 2თეს.3,1.
5 წარმოგზავნის თოვლს, მატყლივით,
თრთვილს ფერფლით მიმოფანტავს.
6 გადმოუშვებს სეტყვას პურის ნატეხებივით,
მის სუსხს ვინ დაუდგება წინ?
7 მოავლენს თავის სიტყვას და დაადნობს მათ;
დაუბერავს თავის ქარს და გადმოდინდება წყალი. იობ.37,10.
8 ამცნო თავისი სიტყვა იაკობს,
წესები და სამართალნი თვისნი – ისრაელს.
2შჯ.4,8. ფს.77,5;102,7. მალ.4,4.
9 არ უქნია ეს არც ერთი სხვა ერისათვის
და მისი სამართალნი არ იციან მათ.
ადიდეთ უფალი! 2შჯ.4,7.32-34. საქ.14,16. რომ.3,1-2.

# ფ ს ა ლ მ უ ნ ი 148

1 **ადიდეთ უფალი**. ადიდეთ უფალი ზეციდან,
ადიდეთ იგი სიმაღლეებში. ფს.68,35. ლუკ.2,14.
2 ადიდეთ იგი, ყოველნო ანგელოზნო მისნო,
ადიდეთ იგი, ყოველნო ძალნო მისნო. ფს.102,21.

3 ადიდეთ იგი, მზეო და მთვარევ,
ადიდეთ იგი, ყოველნო შუქურვარსკვლავნო. გამცხ.22,1.
4 ადიდეთ იგი, ცანო ცათანო,
და წყლებო, რომელნიც ცათა მაღლა ხართ.
5 ადიდონ სახელი უფლისა,
რადგან მან ბრძანა და შეიქმნენ. ფს.32,9. ეს.48,13. გამცხ.4,11.
6 და დააყენა ისინი უკუნითი უკუნისამდე,
კანონი მისცა და არავინ გადაუხვევს. იობ.38,33. ფს.118,91.
7 ადიდეთ უფალი დედამიწიდან,
ვეშაპნო და ყოველნო უფსკრულნო,
8 ცეცხლო და სეტყვავ, თოვლო და კვამლო,
ქარბუქო, მისი სიტყვის შემსრულებელო,
9 მთანო და ყოველნო ბორცვნო,
მსხმოიარე ხევ და ყოველნო კედარნო.
10 მხეცნო და ყოველნო პირუტყვნო,
ქვეწარმავალო და ფრინველო ფრთოსანო;
11 მეფენო ქვეყნისა და ყოველნო ერნო,
მთავარნო და ყოველნო მსაჯულნო ქვეყნისა.
12 ჭაბუკნო და თქვენც, ქალწულნო,
მოხუცნო, ყმაწვილებთან ერთად, — იერ.31,13.
13 ადიდეთ სახელი უფლისა,
რადგან მხოლოდ მისი სახელია ამაღლებული.
მისი სიდიადეა ქვეყნად და ცაში. ფს.8,2. ეს.12,4.
14 და მოამაღლა ღირსება თავისი ხალხისა,
დიდება ყოველი მისი წმიდისა,
ძეთა ისრაელისა, მასთან დაახლოებული
ხალხისა.
ადიდეთ უფალი! ფს.131,17. ლუკ.1,69.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 149

1 **ადიდეთ უფალი.**
უგალობეთ უფალს გალობა ახალი,
მისი დიდება წმიდათა კრებულში. ფს.95,1.
2 იხარებდეს ისრაელი თავისი შემოქმედით,
ძენი სიონისა ზეიმობდნენ თავიანთი მეფით. მიქ.2,13.
3 განადიდონ მისი სახელი ცეკვით,
დაფით და ქნარით უგალობენ მას.
4 რადგან ისურვებს უფალი თავის ხალხს,
დაამშვენებს თავმდაბლებს შეწევნით. ფს.146,11. ეს.62,4.
5 იმხიარულონ წმიდებმა ღირსებით,
იღაღადონ თავიანთ სარეცლებზე. იობ.35,10. ფს.4,5.
6 ღმერთის განდიდება მათს ხორხში
და მახვილი ორპირლესული მათ ხელშია. ეფს.6,17. ებრ.4,12.

7 რათა შური იძიონ წარმართებზე, დასაჯონ
ერები.
8 შეკრან მეფენი ბორკილებით
და დიდებულნი მათნი – რკინის ხუნდებით.
9 განუმზადონ მათ სამართალი დაწერილი,
დიდებაა ის ყველა მისი წმიდისათვის.
ადიდეთ უფალი! რიც.21,1-3. 2შჯ.32,41. 1მფ.15.

## ფ ს ა ლ მ უ ნ ი 150

1 **ადიდეთ უფალი.**
ადიდეთ ღმერთი თავის წმიდაში,
ადიდეთ იგი მისი ძლიერების მყარში.
დაბ.1,5. ფს.148,1. ეს.57,15.
2 ადიდეთ იგი მისი ძლიერებით,
ადიდეთ იგი მისი სიდიადის მრავალგვარობით.
2შჯ.3,24. ფს.144,5-6.
3 ადიდეთ იგი ბუკის ცემით,
ადიდეთ იგი ჩანგით და ქნარით. ფს.97,5.
4 ადიდეთ იგი დაფით და როკვით,
ადიდეთ იგი ებანით და სტვირით. ფს.149,3.
5 ადიდეთ იგი ტკბილხმოვანი წინწილებით,
ადიდეთ იგი მაღალხმოვანი წინწილებით.
6 ყოველმა სულდგმულმა ადიდოს უფალი.
**ადიდეთ უფალი!** ფს.40,14. გამცხ.5,13.